

მესნევის სავენახურიდან

# ერთი ციდა წყალი

ოსმან ნური თოფბაში

**თარგმნა**

მირზა მიქატაძემ

**თეოლოგიური რედაქტორი:**

ომარ ქამადაძე

**კორექტორი:**

ნანა პაპიძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

როინ კოჩალიძე

**თარგმნილია:**

Osman Nurı Topbaş

Mesnevi Bahçesinden

Bir Testi Su

წიგნი თარგმნილია ფონდ „ბარაქას“
ფინანსური მხარდაჭერით

**მისამართი:**

ბათუმი; ანგისა

ISBN **978-9941-0-2596-9**

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

**„...მიწას დაიმკვიდრებენ ჩემი მონები – უბიწონი სულითა!..“**

(სურა ენბია, აიათი 105)

**„იცოდეთ, რომ ალლაჰის მეგობრებისთვის არ არსებობს შიში, არც არასოდეს დამწუხრდებიან.“**

(სურა იუნუსი, აიათი 62)

**„...მათ ახარებენ სასიხარულო ამბავს როგორც ამქვეყნად, ისე იმქვეყნადაც...“**

(სურა იუნუსი, აიათი 64)

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ეჭვგარეშეა, რომ (ჭეშმარიტი) სწავლულნი შუამავალთა მემკვიდრეები არიან. შუამავლებმა კი – არ დატოვეს არც ერთი დინარის, არც ერთი დირჰემის ოდენობის მემკვიდრეობა. მაგრამ მათ დატოვეს ცოდნა... იმას, ვინც ამ ცოდნას აითვისებს, დიდი ბედნიერება ელის.“*

(თირმიზი, აბუ დავუდი)

იმამი გაზალი ბრძანებს:

*„შუამავალთა ჭეშმარიტი მემკვიდრეები სწავლულები არიან, რომლებიც აშკარა, ცხად და ფარულ ცოდნას ფლობენ.“*

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა:

*„ო, ღმერთო ჩემო! თუ მხოლოდ ღვთისმოსავთ და ალალმართალთ აქვთ შენი მოწყალების იმედი, სადღა ეძებონ თავშესაფარი ცოდვილებმა?...*

*ო, ჩემო დიადო ალლაჰო! შენ თუ მხოლოდ ღვთისმოსავ და უცოდველ მონებს იღებ, მაშ სად ეძიონ თავშესაფარი ცოდვილებმა?*

*შენ უთუოდ მოწყალეთაგან ყველაზე მოწყალე ხარ!...*



*ვიდრე ეს სული ამ სხეულში იცოცხლებს, ყურანის მონა და მსახური ვიქნები. მე მტვერი ვარ, მიწა ვარ მუჰამმედ მუამავლის გზაზე (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ).*

*თუკი ვინმე ჩემ სიტყვებს არასწორად განმარტავს და აზრშეცვლილს გაავრცელებს, როგორც მის მიმართ, ასევე მისი სიტყვების მიმართ სიძულვილი გამიჩნდება...“*

## წინასიტყვაობა

ქება და დიდება უზენაეს ალლაჰს, მის უდიდებულესობა შემოქმედს, ყოვლისმხედველს, ყოვლისშემძლეს, რომელიც მის უძლურ მონათა გულებს სიხარულით, სიმშვიდითა და რწმენით აღავსებს! მშვიდობა ჰქონდეს და დალოცვილ იყოს სამყაროს სიამაყე (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ), რომელმაც წყალობა არ მოაკლო კაცობრიობას, გამოიყვანა რა ის უცოდინარობის წყვდიადიდან და უკუნეთიდან!

დაე, უზენაესმა ალლაჰმა ჩვენს წილად და ჩვენს გულებშიც მოგვივლინოს უხვი ნამი საჰაბეთა (თანამოღვაწეთა) და წმინდანთა უსაზღვრო სულიერების სფეროდან, რომლებიც არიან ღვთისმოსავთა მასწავლებლები და წინამძღოლნი მათ ჭეშმარიტ გზაზე!

ამინ!



დიდი სიყვარულით და შთაგონებით წერილობითი სახით წარმოდგენილი პოემა „მასნავი შარიფი“ – უთუოდ მევლანა ჯალალედდინ რუმის სულის უკვდავი ნაყოფი, 700 წელზე მეტი ხნის წინ შექმნილი, დღესაც, როგორც ადრე, იპყრობს ადამიანთა გულებს, რამეთუ, როგორც სული რჩება უხრწნელი სიკვდილის შემდეგ, ისე სამარადისო დიდება ელით ნაწარმოებებს, რომლებიც სულის ნაყოფს წარმოადგენენ.





სულის მოღვაწეობის ნაყოფი ცხოვრობს ჩვენ შორის, აგრძელებს რა ჩვენს მსახურებას სულების სამყაროშიც. მათი ცხოვრების ხანგრძლივობა ბევრად მეტია წარმავალ სამყაროში მცხოვრები ადამიანებისაზე. მაშინაც კი, როცა მათი ხრწნადი სხეული მტვრად იქცევა, მათი სულების, მათი გულების ნაყოფი აგრძელებს ცხოვრებას სამყაროს დასასრულამდე. ასეთი ბედისწერით ღმერთთან მიახლოება მხოლოდ უბიწო, უცოდველი მონა-მსახურებისთვისაა შესაძლებელი, რომელთა გულებს არ სჩვევია დიდება და ცხოვრებისეული კეთილდღეობის წყურვილი, მაგრამ ისინი მორჩილებით დანებდნენ მის ღვთაებრივ ნებას.

სწორედ ამ კუთხით უნდა განვიხილოთ თვით მევლანა რუმის პიროვნება, ასევე შევისწავლოთ მისი სულის ნაყოფი წმინდა პოემა – *„მასნავი“*! ჩვენს მატიანეში არსებობს სამი ასეთი *„სულის ნაყოფი“*, რომლებიც წარმოადგენენ პანეგირიკს (შესანიშნავი)? პირველი – ჰადისების კრებული *„ბუჰარი-ი შარიფი“*, მეორე – ნაშრომი *„შიფა-ი შარიფი“* და მესამე *„მასნავი-ი შარიფი“*. ეს სამივე დიდებული ეპიკური ნაწარმოები იკითხებოდა მეჩეთში რელიგიური კულტის მსახურების მიერ ისტორიის მთელი პერიოდის განმავლობაში. ერთ-ერთი ამ უძვირფასესი პიროვნებებიდან შეიხულ-ისლამ იბნ ქამალ ფაშა ასე ყვებოდა თავისი სიზმრის შესახებ, რომელიც პოემა *„მასნავისთან“* იყო დაკავშირებული: „სიზმარში ვნახე შუამავალი მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი), რომელსაც ხელში ეჭირა პოემა „მასნავი“, და მან წარმოთქვა შემდეგი სიტყვები: „არაერთი წიგნი დაწერილა სულიერების თემაზე, მა-





გრამ „მასნავი“-ს მსგავსი წიგნი აქამდე არავის დაუწერია.“

იმამ აბდურრაჰმან ჯამი მევლანა რუმის შესახებ ამბობდა: „რა ვთქვა ამ უდიდესი წმინდა ადამიანის თვისებებისა და ღირსებების შესახებ? მისი „მასნავი“ – ეს არის მთელი სამყარო აზრებისა და მნიშვნელობებისა, რომელთაც ბადალი არ ჰყავს“. და მართლაც, „მასნავი“ – წყალუხვი მდინარეა, სავსე ფარული აზრითა და იდუმალებით. იშვიათად შეხვდებით წიგნს, რომელშიც ასე ბრწყინვალედ იქნება გადმოცემული სულისა და ჭეშმარიტების სინატიფე.

„მევლანა“ ჭეშმარიტ სიამოვნებას ანიჭებს მკითხველის სულს – საცნაურს ხდის ადამიანის გონებისთვის ძნელად მისაწვდომ ცხოვრების საიდუმლოებებს და ამას ახერხებს თქმულებების საშუალებით, რომლებიც სავსეა სიბრძნით, იდუმალი აზრითა და სულიერებით. „მასნავი“-ს განმმარტებლები ამბობენ, რომ წმინდა ყურანი იწყება სიტყვით **„წაიკითხე!“,** ხოლო „მასნავი“ – სიტყვით „ისმინე!“, რომელიც ხსნის სიტყვას – „წაიკითხე“ და ნიშნავს: „შეისმინე ღვთიური სიტყვა, ყურად იღე, ისმინე საიდუმლო: ყური უგდე შენში დაფარულ ჭეშმარიტებას!.“

სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, „მასნავი“ წმინდა ყურანის ფარული აზრებისა და საიდუმლოებების ჭეშმარიტების „მარცვლებია“, რომელსაც ამაღლებული სულის ადამიანებს სთავაზობენ.

„მასნავი“ – მევლანას სულიერი სამყაროს ანარეკლია, ანარეკლია მისი სულის სინათლის, რომელიც პოემის





სტროფებად ლაგდება. „მასნავი“ – დახვეწილი გზავნილია, რომელიც ყველას ეხმარება დიდებული ჭეშმარიტებბის აზრის წვდომასა და გრძნობად აღქმაში, ჭეშმარიტებებისა, რომელთაც ეზიარა მევლანა მისი საიდუმლო მოგზაურობის დროს მეგობარ შამსთან ერთად. ამავე დროს, „მასნავი“ – სულის კვნესაა, ტირილი, მევლანას უსაზღვრო სულიერი ტანჯვა. იგი მუდმივ გოდებაშია, ტირილსა და მოთქმაში მეგობრის – შამსის დაკარგვისა და იმის გამო, რომ ვერ უპოვია სულიერი, რომელსაც თავის მწუხარებასა და ტანჯვას გაუზიარებს.

მევლანა ჯალალედინ რუმი „მასნავი-ს“ დაწერის მიზეზს ასე განმარტავს: „მასნავი“ – ნათელი გზაა იმათთვის, ვისაც სურვილი აქვს გაეცნოს და გაიგოს ღვთაებრივი საიდუმლოებები, ფარული აზრები და მივიდეს ჭეშმარიტებამდე.“

ქალაქი ქონია – პოემა „მასნავი“-ს ჰარმონიისა და კეთილხმოვანების ატმოსფეროს განსახიერებაა. აი, უკვე 7 ასწლეულის ქალაქი ქონია აყვავებას მას უმადლის. მევლანა ჯალალედინ რუმი, „მასნავი“ და ქონია – თითქოს ერთი და იმავე ცნების სინონიმებია. ერთ-ერთს ვახსენებთ თუ არა, გონებაში დანარჩენები ჩნდება.

მევლანა ჯალალედინ რუმიმ კაცობრიობას უდიდესი საჩუქარი უძღვნა, შეასხა რა ხორცი თავის წიგნში მგრძნობიარე სულის თავგადასავალს. „მასნავი“-ს შინაარსი შეიძლება, მოკლედ შემდეგი ორ-სტროფიანი ლექსების – ბეითების საშუალებით გადმოიცეს:





*„თუ შენ სულს ფლობ, იხეტიალე შენი სულის ქააბის გარშემო.*

*მიწისა და ქვისგან აგებული ქააბის ჭეშმარიტი მნიშნელობა – სულია.“*

უზენაესმა ალლაჰმა სავალდებულო გახადა ყველა მუსლიმისთვის. რელიგიური წეს-ჩვეულების – თავაფის განხორციელება, რაც გულისხმობს თვალით ხილული, გარეგნული სახით ნაცნობი ქააბას გარშემო სვლას იმისთვის, რომ ჭუჭყისა და ცოდვებისგან განწმენდილმა სულმა მოიპოვოს თავისი „სულიერი ქააბა“.

„მასნავი“ – ადამიანის კვლევაა, მისი სულის პორტრეტი აღწერილი სიტყვებით. მევლანა ჯალალედინ რუმიმ შეაღწია ადამიანის სულის სიღრმეში, მის შინაგან არსში, ამიტომ „მასნავი“ – შეტყობინებაა, ამ ძიების შედეგის გამომზეურება, ადამიანის და მისი სულის არსის შეცნობაა.

*მევლანა ჯალალედინ რუმიმ ბრწყინვალედ გამოხატა შექმნის საიდუმლოება და საკუთარი შინაგანი სამყარო შემდეგი ბეითების საშუალებით:*

*მე ალლაჰის მონად ვიქეცი, ვიქეცი მონად, მონად...*

*მე უძლური მონა ვარ, შერცხვენილი იმის გამო,*

*რომ ვერ შევძელი ჩემი მონური მოვალეობის შესრულება.*

*და თავი დავხარე მორჩილად...*

*ყველა მონას გათავისუფლება ახარებს.*

*მე კი ის მახარებს, რომ ერთგული ვარ შენი – სუ-*





*ლითა და ხორცით, ( ო, ალლაჰ)...*

ეს გამონათქვამები გვანახებს იმ სიხარულს და აღმაფრენას, მევლანას სულში, რომ გამეფებულა იმის გამო, რომ ის ალლაჰის ერთგული მონა და მსახურია. განა თვით უზენაესმა ალლაჰმა არ განაცხადა ადამიანის თავის მონად შექმნის მიზნის შესახებ წმინდა ყურანში:

وَمَا خَلَقْتُ الْجِنَّ وَالْإِنسَ إِلَّا لِيَعْبُدُونِ.

**„მე შევქმენი ჯინები და ადამიანები მხოლოდ იმისთვის, რომ თაყვანი მცენ“.** (სურა ზარიათ, აიათი 56)



პოემა „მასნავი“ აგებულია მევლანას და მისი მიმდევრისა და მოწაფის ხუსამადინის საუბრის ფორმით. მასთან საუბრით იწყება და ვითარდება პოემა. როცა ერთ-ერთი მათგანი მიდის, მათ შორის არსებული სულიერი კავშირი წყდება, ხოლო შეხვედრისას სულები ივსება და ბეითებად იღვრება.

მევლანა ჯალალედინ რუმი აცხადებს, რომ მან თავისი პოემა „მასნავი“ დაწერა ხუსამადდინთან საუბარზე დაყრდნობით. ის ტირის და იტანჯება იმის გამო, რომ არ შეუძლია, თავისი საიდუმლოს არსი მთელი სისრულით გადმოცეს, რადგან დაკარგა ისეთი ოკეანე სიყვარულისა, როგორიც შამსი იყო. „მასნავი“ რომ შამს თაბრიზისთან ერთად დაეწერა მევლანას, ვინ იცის, საიდუმლოებების და ფარული აზრების გამომჟღავნებელი კიდევ რამდენი ბეითი შეიქმნებოდა, რამდენ





მგრძნობიარე და გულისამაჩუყებელ მელოდიასა და ჰანგს მოიტანდნენ ისინი.

წმინდა ფარიდუდინ ათარი, რომელსაც ისეთივე სული აქვს და ისეთივე ზნე, როგორიც მევლანა ჯალალედინ რუმის, ისევეა დამწუხრებული იმით, რომ ვერ პოულობს მეგობარს, რომელიც გაუგებს და საიდუმლოს შეუნახავს. იგი თითქოს ერთდროულად გამოხატავს მევლანას და თავისი სულის მდგომარეობას ასეთი სიტყვებით:

*მე ვიყავი ჩიტი, გამოფრენილი საიდუმლოთა სამყაროდან,*

*რომ შემეძინა მეგობარი, რომელიც ჩემი საიდუმლოს გაგებას შეძლებდა.*

*მაგრამ, ვაი, რომ ვერ ვიპოვე ვერავინ, ვინც საიდუმლოს შემინახავდა და წავედი ისევე, როგორც მოვედი.*



მევლანა ჯალალედინ რუმი ასობით თავისი ერთმანეთთან გადაჯაჭვული თქმულების საშუალებით, „მასნავი“-ში მიზნად ისახავს,რომ ადამიანებმა მსჯელობით და ურთიერთშეჯერებით სწორი დასკვნები გააკეთონ, შეძლონ თავიანთთვის სასარგებლო გაკვეთილის მიღება – ანუ მან გააადვილა ადამიანის გონებისთვის ძნელად მისაღწევი ზოგიერთი აბსტრაქტული მოვლენის გაგება და დააკონკრეტა ისინი.

მისი მიზანი არ არის მხოლოდ ადამიანებისთვის გარკვეული რაოდენობის ზღაპრების მოყოლა. ამის





შესახებ თავად ის ამბობს: *„ჩემი მიზანია – დასკვნების გამოტანაში დახმარება და არა – ზღაპრების თხრობა!“*

მევლანა ცდილობს, ადამიანებს გააგებინოს სული და ჭეშმარიტი მნიშვნელობა მისი მონათხრობისა, რომლებიც შეიცავენ დამოძღვრას, რეკომენდაციებსა და გაფრთხილებებს.

*„ო, ძმაო, მონათხრობი საწყაოს ჰგავს, ფხვიერი სხეულების გასაზომად რომ გამოიყენება. მისი არსი კი – მარცვლებია, რომელსაც იგი შეიცავს. გონიერი უპირატესობას მარცვალს მიანიჭებს, საწყაოს არც კი შეხედავს. ყურად იღე არაკი, ამასთან არ დაგავიწყდეს, გაარჩიო მარცვალი აბკისაგან. ღმერთო დამიფარე! ის, რის შესახებაც მე მოგითხრობთ, არ არის ცარიელი სიტყვები... დაფიქრდი! ეს ჩვენი დღევანდელი მდგომარეობაა...“*

როგორც ამ აფორიზმებიდან ირკვევა, მევლანა ჯალალედინ რუმის თხრობა შეიცავს ბევრ რჩევა-დარიგებასა და გზავნილებს ადამიანთათვის. ამიტომ ამბობს ის, რომ მთავარი – მონათხრობის არსის გაგებაა და არა – მოყვანილი მაგალითებიო. მევლანა ჯალალედინ რუმი არაკებისა და ორსტროფიანი ლექსის (ბეითის) მაგალითზე ამტკიცებს, რომ სუფთა და უცოდველი სულის მფლობელი შეიძლება გახდე მხოლოდ სრულყოფილი სულიერი მოძღვრის – მურშიდის ხელმძღვანელობით, რომელიც შუამავალ მუჰამმედის (ს.ა.ს.) ცოდნის მემკვიდრეა. იგი გამოთქვამს აზრს, რომ სანამ ადამიანი საკუთარი ვნებების მონა

იქნება, სანამ არ ისწავლის თავისი ინსტიქტების მართვას, სანამ მისი ცოდნა და ერუდიცია განათლებულობის უმაღლეს ხარისხს არ მიაღწევს, იგი ვერ შეძლებს, ჩაწვდეს ადამიანის შექმნის მიზანს. სანამ ადამიანს არ გაუჩნდება პატივისა და ღირსების განცდა იმის გამო, რომ ის ადამიანია, იგი ვერ შეძლებს საკუთარი არსის, საკუთარი დანიშნულების გაგებას. იმისათვის, რომ თავი დავიცვათ საკუთარი ინსტიქტებისა და ზღვარდაუდებელი სურვილებისგან, ადამიანი მათ გამოვლინებას უნდა მიუდგეს, როგორც რაღაც სრულიად უმნიშვნელოს უზენაესი ალლაჰის დიდებულებასთან შედარებით. მევლანა ჯალალედინ რუმი განმარტავს, რომ ცოდნის სამყაროში საკუთარ სულში შემოქმედის გულწრფელი სიყვარულით უნდა ვიმოგზაუროთ. მევლანა ჯალალედინ რუმიმ ასეთი აზრი გამოთქვა იმ ცოდნის შესახებ, რომელიც არ ანიჭებს ადამიანს მეტ განათლებულობასა და გამჭრიახობას: *„იცოდე, რომ ბრძნული სიტყვა, რომელიც საქმით არ არის გამაგრებული, იმ დახვეწილ ჩაცმულობას ჰგავს, რომელიც დროებით გაქვს ნათხოვარი...“*



როგორ გვჭირდება დღეს მევლანას გულმოწყალება, რომელიც მან გულუხვად დაარიგა შვიდასი წლის წინ! რა მშვენიერია ღრმა მგრძნობიარებით ღვთისადმი მიმართული მისი ლოცვა. ამ მგრძნობიარებას ადამიანების მიმართ სიყვარულის და გულმოწყალების გრძნობა უდევს საფუძვლად, რაც შემოქმედის მიერაა ბოძებული: *„ო, ღმერთო ჩემო! თუ მხოლოდ ღვთის-*





*მოსავებსა და ალალმართალთ აქვთ იმედი შენი გულმოწყალების, ცოდვილებმა სადღა ჰპოვონ თავშესაფარი?...*

*ო, ჩემო დიდებულო ალლაჰო, თუ შენ მხოლოდ შენს ალალმართალ და უცოდველ მონებს იღებ, სადღა მიაგნონ თავშესაფარს ცოდვით სულდამძიმებულებმა? შენ უდავოდ ყველაზე გულმოწყალე ხარ გულმოწყალეთა შორის!"*



უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც სიყვარულით დაასაჩუქრა მევლანა სულის უხვი ბაღით, ჩვენც მოგვართვა მისი საშუალებით თავისი „ალისფერი ბაღის მიხაკების" თაიგული და „ერთი კოკა წყალი".

და ამყოფოს სიხარულში ალლაჰმა ჩემი გარდაცვლილი მასწავლებლის აბდულადირ – ეფენდის (იამან დედეს) სული, რომელიც ჩემი მოწაფეობის ჟამს კომენტარს უკეთებდა „მასნავის"– უფრო მეტად ცრემლებით, ვიდრე სიტყვებით... და რომელმაც ჩემს სულს ამ წიგნით სიამოვნება და ტკბობა ასწავლა! ჩემი ღმერთისაგან ვითხოვ, შეეწიოს უდიდეს წმინდანს და ალლაჰის მეგობარს, ბრძენ მასწავლებელსა და მოძღვარს – შეიჰ მაჰმუდ სამი რამაზანოღლეს, რომელმაც ჩემს სულს სიხარულისა და სიამოვნების განცდა მიანიჭა წმინდანთან მეგობრული საუბრით, რომელიც ალლაჰმა თავისი სიყვარულის ღირსად ჩათვალა და რომლის უბრალო გახსენებაც კი სასიკეთოდ მოქმედებს და

სულს სიამოვნებას ჰგვრის. მუდარით შევთხოვ ჩემს გამჩენს ხანგრძლივ, ჯანმრთელობით სავსე ღვთისმსახურებას, ჭეშმარიტი გზით ცხოვრებას, სწავლების საიდუმლოების ზიარებას და დღეგრძელობას ჩემი პატივცემული მასწავლებლის, სულიერი და ფიზიკური მამის – მუსა-ეფენდისთვის.

ჩემო პატივცემულო მკითხველო! წინამდებარე წიგნი, რომელიც წარმოდგენილია სათაურით ერთი კოკა წყალი „მასნავის საგანძურიდან“, შეიცავს „ბაღის ალისფერი მიხაკების თაიგულს“ და „კოკით წყალს სულიერების ბაღებიდან“, რომლებიც განკურნების წყაროს წარმოადგენენ ალლაჰის შემცნობთათვის. ალლაჰს ვევედრები, რომ ამ „ალისფერი მიხაკების თაიგულმა“ და „კოკით წყალმა“ აიძულოს გულები, იწვოდნენ გარდაცვლილი წმინდა მორწმუნეების სულიერებით, ხოლო სულებს მისცენ საშუალება ჭეშმარიტების შეცნობის წყურვილის დაკმაყოფილებისა „სულის ქააბის“ ზემზემის მსგავსი სამკურნალო წყაროების შექმნით.

ვსარგებლობ რა შემთხვევით, მინდა, ერთი რამ გთხოვოთ: „მინდა, მიაგოთ პატივი და ღირსება უპირველესად სინათლისა და საიდუმლოს წყაროს – შუამავალ მუჰამმედ მუსტაფას (მშვიდობა მას და ალლაჰის სალამი), მის სახელოვან საჰაბეებს, ყველა სულით უბიწოს და განსაკუთრებით წმინდან სულებს შორის ხელმწიფეს – მევლანას, წარმატებისა და აყვავების წყაროს სულიერ სარბიელზე – აზიზ მაჰმუდ ჰუდაის,





რომლებიც ჭეშმარიტ გზაზე ჩვენი წინამძღოლების ოქროს საგვარეულოს წარმოადგენენ და რომელთა სულიერებიდან ჩვენ ფასდაუდებელი სარგებლობა მივიღეთ, ასევე სულიერ მამას ჩვენი წინამძღვრისა მუსა – ეფენდის.

**წაიკითხეთ სურა „ფათიჰა“! დაე, გადააქციოს ალლაჰმა ჩვენი ცხოვრების ბოლო წამი „ქორწინების პირველ ღამედ.“**

**ამინ!**

**ოსმან ნური თოფბაში**

1 რამაზანი 1416 / 21, იანვარი 1996 წ.



# მევლანა ჯალალედინ რუმი, შამსი და „შაბ-ი არუს“

*მიცვალებული ვიყავი – გავცოცხლდი... ცრემლი ვიყავი – ღიმილად ვიქეცი... ჩავეშვი სიყვარულის ზღვაში და ბოლოს მუდმივ ბედნიერებას მივაღწიე...*

მევლანა ჯალალედინ რუმი

## მევლანა ჯალალედინ რუმი, შამსი და „შაბ-ი არუს“

მას შემდეგ,რაც მევლანა ჯალალედინ რუმის მთელი ოჯახი ქონიაში გადასახლდა, ის ჯერ დამასკოში მიემგზავრება, შემდეგ კი ხალეფში (ალლეპო), რომ სწავლა გააგრძელოს. ამ დროისთვის იგი დაახლოებით 30 წლის იყო. ერთხელ, სირიაში, მან ჩაუარა ხალხმრავალ და ხმაურიან ბაზარს და დაინახა ადამიანი, რომელიც სხვებისგან ჩაცმულობით გამოირჩეოდა. იმ კაცმა მიმართა მევლანას: ბრძენო, მომეცი უფლება, ხელზე გაკოცოო! ეს თქვა თუ არა, გამოსტაცა მევლანა ჯალალედინ რუმის ხელი და მგზნებარედ აკოცა. მერე კი ხალხს შეერია და ისევე უცბად გაქრა, როგორც გამოჩნდა. ჯალალედინ რუმი უკიდურესად გაკვირვებული დარჩა. იდუმალი უცნობი მისთვის გამოცანად იქცა. ერთხელ, რამდენიმე წლის შემდეგ, ჯალალედინ რუმი მეცადინეობის შემდეგ მოწაფეებთან საუბრობდა, რომელთაც თავის მედრესეში ასწავლიდა ქალაქ ქონიაში. საუბარში გართულმა კვლავ დაინახა უცნობი, რომელმაც ოდესღაც მგზნებარედ დაუკოცნა ხელი სირიაში ყოფნისას.

ამ ადამიანის სახელი იყო შამს ტაბრიზი. მან, როგორც ადრე, ხმაში უცნაური მღელვარებით, რუმის





შემდეგი საოცარი შეკითხვა დაუსვა: „რომელია მეტად დიდებული: ბაიაზიდ ბისტამი, თუ შუამავალი მუჰამმედ მუსტაფა (სალლლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ)? მევლანა ჯალალედინ რუმიმ მრისხანედ შეჰყვირა: „ეს რა შეკითხვაა? განა შესაძლებელია, უდიდესი შუამავალი – ალლაჰის მიერ გამოგზავნილი, როგორც წმინდა მართლმორწმუნე, კაცობრიობის წყალობად, შევადაროთ უბიწო წმინდანს, რომლის დანიშნულებაცაა მას ემორჩილებოდეს?"

შამს ტაბრიზიმ, რომელსაც არ დაუკარგავს სულიერი სიმშვიდე, თავისი შეკითხვა შემდეგნაირად ახსნა: „ასეთ შემთხვევაში, რით ახსნით, რომ ბაიაზიდ ბისტამიმ სთხოვა ალლაჰს მოეთავსებინა ის ჯოჯოხეთში და თან ისე გაედიდებინა მისი სხეულის მოცულობა, რომ ჯოჯოხეთში ერთი ცოდვილისთვისაც აღარ დარჩენილიყო ადგილი და, მიუხედავად ამისა, ღვთის მიერ გამოვლენილ მცირე წყალობაზეც კი ის ამბობს: „რა დიდია ჩემი პატივი და რა მაღალია ჩემი მდგომარეობა! ქება და დიდება მე!" და რატომ სთხოვს მუჰამმედ (სალლლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შუამავალი გამუდმებით ალლაჰს წყალობას, იმ წყალობის მიუხედავად, რაც მას ხვდა წილად. ის სულ ღვთის მორჩილებაშია, უთვალავი ღვთაებრივი წყალობის მიუხედავად."

საკითხის ასე დაყენებას მევლანა იმ უტყუარი და ნათელი ცოდნის ზღვრამდე მიჰყავს, სადაც ნათლდებიან განსაკუთრებული გონებით დაჯილდოებული ადამიანები, როდესაც ამ ზღვარზე იმყოფები, წარმოუდგენელია, კითხვას უპასუხო. შამსი, იყენებს თავ-

ის მდგომარეობას და წინსვლისკენ უბიძგებს მას. წინ კი – უკიდეგანო, დაუსრულებელი, უსაზღვრო „სამყაროა დაფარული საიდუმლოებებისა“. ამგვარად, შამსი ელვის სისწრაფით გზავნის თავის მოსაუბრეს მოგზაურობაში საკუთარი სულის გამოსაკვლევად და სულიერი სამყაროს ჰორიზონტის აღმოსაჩენად, რომლის არსებობას იგი არც კი ეჭვობდა საკუთარ თავში. ამ უცაბედი გონების განათების ზემოქმედების ქვეშ მყოფმა მევლანა ჯალალედინ რუმიმ საოცარი სიმსუბუქით, თითქოს რომელიღაც უდავო მეცნიერულ მტკიცებულებას გადმოსცემდა, ასე უპასუხა შამსს: „ბაიაზიდის სიტყვები მისი გამორჩეული მდგომარეობის შესახებ და ის, რომ ის ადიდებს საკუთარ თავს, ამბობს, რომ სულთანთა სულთანია, ეს სხვა არაფერია, თუ არა მისი თვითკმაყოფილების მდგომარეობის გამოხატულება. ანუ მისი სულიერი წყურვილი ღვთის მცირე წყალობის გამოვლინებითაც კი დაკმაყოფილდა. ამიერიდან მის სულში არავითარი სურვილი აღარ არსებობდა. თხრობა გაჭიანურდა. უზომო იყო ოკეანის მოცულობა, მისი სულის ტევადობა მასთან ახლოსაც ვერ მივიდოდა. შუამავალ მუჰამმედს კი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) წილად ხვდა პატივი – შეეცნო საიდუმლო.

أَلَمْ نَشْرَحْ لَكَ صَدْرَكَ

**„ნუთუ არ გავხსენით ჩვენ შენი გული?“** (სურა ინშრაჰ, აიათი 1)

ღვთაებრიობის ნიშნები ყველა მხრიდან გარს ეხ-

ვინენ. ხოლო მისი უზარმაზარი, როგორც სამყარო, სული ვერ იკლავდა წყურვილს, რომელიც დაკმაყოფილებისთანავე ძლიერდებოდა. ყოველწამიერად იგი მაღლდებოდა ერთი მდგომარეობიდან მეორეში და ამასთან, ყოველ ჯერზე პატიებას სთხოვდა ალლაჰს და ინანიებდა. მაგალითისთვის, ერთხელ წარმოთქვა: **დღეში სამოცდაათჯერ ვინანიებო! სხვა თქმულების მიხედვით – ასჯერ.**

რამეთუ შუამავალს სურდა, ყოველ წამს, სულ უფრო მეტად მიახლოებოდა ალლაჰს. მისი მგზნებარე სურვილი ღმერთთან მიახლოებისა ძალზე დიდი იყო, მაგრამ მანძილი მონასა და ალლაჰს შორის, უთვალავჯერ უსასრული ჩანდა. ამიტომ, არაერთხელ მიმართა ლოცვებს ალლაჰისადმი რომლის მფარველობას ის ეძიებდა: **„ო, ალლაჰო მე ვერ შევძელი შენი შეცნობა ისე, როგორც საჭიროა, და ისე, როგორც შენ ამას იმსახურებ. მე ვერ შევძელი შენი მსახურება ისე, როგორც შენ, იმსახურებ.“**

ამრიგად, შამსის ამოცანა მდგომარეობდა იმაში, რომ მოსაუბრეში საკუთარი სულის სიღრმის განცდა გაეღვიძებინა, ის ისეთ ზღვრამდე ამაღლებულიყო, სადამდეც მიღწევა წარმოუდგენელია მხოლოდ აშკარა და ნათელი ცოდნის ფლობით. ამიტომ, იგრძნო რა აღტაცებული სიხარული და სულიერი აღმაფრენა ადამიანებისა, რომლებმაც მიაღწიეს მაღალ კეთილშობილურ მიზანს, გაიგო რა მევლანას პასუხი, მას სიხარულის შეძახილი აღმოხდა, რომელიც შემდეგ სულიერ ექსტაზში გადაიზარდა. ასე ჩნდება ნათელი ნაპერწკალი ორ სულიერ ვარსკვლავს შორის, რომელიც არ

ჩაქრება მათი სიცოცხლის ბოლომდე... ამიერიდან მევლანას სულში დაფარული სულიერების ოკეანე მუდმივად მღელვარე იქნება. იმ წამს მისი სული აენთო, როგორც ნავთობის ზღვა, სადაც ანთებული ასანთი ჩააგდეს.

ასე ააღელვა შამს ტაბრიზიმ მევლანას სული, თუმცა აფეთქების შედეგად, რომელმაც მევლანას სული აანთო, იგი თვითონაც დაიწვა ამ ალში. ამიერიდან მათი შეგრძნებები, აღქმები, მათი ბედი საერთო იდეალებითაა დაკავშირებული. ჩვენ დავინახავთ, რომ ამ მოვლენის შემდეგ მევლანა ჯალალედდინ რუმი, რომელიც ადრე მშვიდ, ასკეტიზმით სავსე, ღვთისმოშიში, თავმდაბალი პედაგოგის ცხოვრებით ცხოვრობდა, უცბად ისეთ ცხოვრებას იწყებს, რომელსაც ძალა არ შესწევს შეიკავოს სიხარული და აღფრთოვანება. შამს ტაბრიზი ის ადამიანი იყო, ვისი ამოცანაც სულის იმ ოკეანის აალება იყო.

მევლანა ჯალალედდინ რუმი აღწერს თავისი ცხოვრების ეტაპებს, სავსეს სიყვარულით, მღელვარებით, თავდავიწყებით, სამი სიტყვით და შემდეგნაირად:

*„მე არ ვიყავი მწიფე, დავმწიფდი, დავიწვი!“*

მისტიკაში (თასავვუფში) ბოლო ეტაპების სახელწოდებებია „ფანა ფილლაჰ“ და „ბაქა ბილლაჰ“.

„ფანა ფილლაჰი“ ნიშნავს, რომ ღვთის მონა განთავისუფლდა ბუნებრივი მოთხოვნილებების ზეწოლისა და ადამიანური სურვილებისაგან, საკუთარი ინსტინქტებისა და ვნებების გადალახვის შედეგად. „ბაქა ბილლაჰი“ კი ნიშნავს, რომ ღვთის მონა გრძნობს სა-





კუთარ სულში ალლაჰის სიძლიერის გამოვლინებას. მიაღწევს რა ამ ზღვარს მონა, ამიერიდან მის სულში ანათებს და ელვარებს ალლაჰის სინათლე. რა არის ადამიანი? ეს კვინტესენციაა, არსი და ერთ-ერთი, ღვთაებრივი გამოვლინებებიდან გამჩენის არაჩვეულებრივი ჭეშმარიტებისა, რომელთა ჩაწვდომასაც ცდილობს ადამიანთა შეგნება. ებღაუჭება რა მხოლოდ მიზეზებსა და მოტივებს.

მთელი სამყარო სხვადასხვა გამოვლინებებშია! ცოცხალი ყურანი... თუმცა არსება, რომელმაც შეძლო გაგებული და გამოკვლეული ყოფილიყო ასეთი მცირე ხარისხით, თავის ჭეშმარიტებასა და უტყუარობასთან შედარებით, შეიძლება ითქვას, თითქმის არ გამოკვლეულა... ღვთის ერთ-ერთი უძვირფასესი წყალობა მდგომარეობს იმაში, რომ იგი, გამონაკლისის სახით, ადამიანთა მოდგმის ზოგიერთ წარმომადგენლებს უწილადებს კომპეტენციასა და ძალაუფლებას, ხსნის მათ წინაშე თავისი არსებობისა და დიდებულობის ჰორიზონტებს, ჩუქნის რა ასეთ ადამიანებს გამცილებლებს ამ გზაზე. ასეთი ადამიანები მთის მწვერვალებს გვანან, რომლებმაც ვერ შეძლეს ნისლში გაეხვიათ უფერული მოვლენები, რომელთაც ადამიანთა სამყაროს არსებობის ასწლეულები შეავსეს. ასე, რომ ზუსტად ასეთი გამცილებელი იყო შამსი მევლანასათვის. მევლანა კი ერთგულებისა და თავდადების გრძნობის გამო, თავისი პირველი გამცილებლისა და დამრიგებლის მიმართ, რომელიც თავაზიანად დაეხმარა მას შინაგანი, დაფარული საიდუმლო სამყაროს აღმოჩენაში, ვერ შეძლო მისი დავიწყება სიცოცხლის ბოლომდე. ალბათ მან

უკვე დიდი ხანია აჯობა მას, შამსმა კი მისი მიურიდის (მოსწავლის) ადგილი დაიკავა. მევლანა ჯალალედინ რუმი შამსს შეხვდა ქონიაში, როდესაც იგი ორმოც წელს იყო მიახლოებული. მევლანა, ადრინდელ მის მდგომარეობაში, ანუ შამსთან შეხვედრამდე, შეიძლება დავახასიათოთ, როგორც მეორე ღაზალი. პოეტი იუნუსი ასე აფასებს მევლანას:

*მევლანა – მონარქია,*

*იგი გვიმზერს ჩვენ,*

*მისი გამჭოლი მზერა –*

*ჩვენი სულის სარკეა!*

მევლანა ჯალალედინ რუმი, თავისი ცხოვრების წინა პერიოდში, შამსთან შეხვედრამდე, განსაკუთრებულად, შარიათის მცოდნე, სამართალდამცავი – იურისტი იყო. მას ძალიან ბევრი მოწაფეები ჰყავდა. იგი მდიდარი და შეძლებული ადამიანი იყო. შამსთან შეხვედრის შემდეგ, იგი არ გამხდარა უფრო მეტად ბრძენი და მცოდნე შარიათისა ან სხვა სამართლებრივი მოძღვრებისა. ჯალალედინ რუმისა და შამსის შეხვედრის შემდეგ, ქვეყნიერებას ნამდვილი მევლანა მოევლინა. მასთან შეხვედრამდე, იგი უბრალოდ მოწაფე იყო, შემდეგ კი ალლაჰზე შეყვარებულ „აშიკად“ და ბრძენად იქცა, მრავალტანჯული გულით.

მევლანას ეკუთვნის შემდეგი სიტყვები:

*„არ არსებობს მასწავლებელი – სიყვარულის თანასწორი!“*

იგი თავის ძველ მდგომარეობას, როდესაც მოსწავლე – სამართალმცოდნე იყო, ასე ახასიათებს შემდეგი გამონათქვამების საშუალებით: „მე არ ვიყავი დამწიფებული.“ მომდევნო მდგომარეობა კი დაახასიათა, როგორც სრულყოფილება და სიმწიფე, რომელთაც შეყვარებული პოეტი გარდაქმნეს.



საუბრის ძირითადი არსი ან საგანი მდგომარეობს პასუხის მიღებაში შემდეგ კითხვებზე: „რა მისცა შამსმა მევლანას?“ „რა ასწავლა მას?“ პასუხი კი იმაში მდგომარეობს, რომ შამსმა მევლანას გონების ტყვეობასა და მონობისაგან განთავისუფლების გზები ასწავლა. გონების საზღვარი ზუსტად და ნათლადაა განსაზღვრული. ამ საზღვრის უკან შეშლილობა და სიგიჟეა. სულის საზღვარი კი უსასრულოა. სულის სიმშვიდისა და სიწყნარის წერტილი, ეს არის „ფანა ფილლაჰი“, ანუ ადამიანის განთავისუფლება საკუთარი ვნებებისა და სურვილების ტყვეობიდან. შამსმა გააცნო რა ჯალალედინ რუმის მისი საკუთარი არსი და ფასეულობები, რომლებსაც იგი ფლობდა, მის ფეხებზე ფალვანდები გაწყვიტა, რადგან მევლანა ჩიტი იყო გამზადებული ზემოთ ასაფრენად. გაანთავისუფლა რა შამსმა ფალვანდებისაგან მისი ფეხები, მას სხვა სამყარო – სულის სამყარო აჩვენა. ამის შემდეგ მევლანა ჯალალედინ რუმი დანებდა მიმზიდველი გამოვლინებების ძალას, რომლებიც მან შამსში დაინახა, დაიწყო წვა სინათლისკენ მფრინავი ფარვანას მსგავსად. მევლანა ჯალალედინ რუმი თავის ნაწარმოებში „დივან ქაბირი“ ყვე-

ბა ამ თავგადასავლის შესახებ, რომელიც შამსისა და მისი შეხვედრით დაიწყო.

შამსმა უთხრა მევლანას:

*– „შენ მეცნიერი ხარ, ხელმძღვანელი, შენ ფლობ სიმდიდრესა და ცხოვრობ ფუფუნებაში!“*

მევლანა კი პასუხობს:

*– „ამიერიდან მე აღარ ვარ ამ ხილული სამყაროს მეცნიერი, არ ვარ თავი და მისი ხელმძღვანელი... მე ღატაკი მწირი ვარ, მარტოხელა, მოხეტიალე სამყაროში, რომელიც არ ემორჩილება გონებრივ წვდომას და რომელიც შენ ჩირაღდნით გაანათე!“ „ჯერ კიდევ შენს თავზე დაკმაყოფილებული გონებაა! რადგან შენ შეშლილად არ იქეცი, საიდუმლოების ზიარი არ ხარ, შენ შორს ხარ ამ სახლიდან.*

*– ამიერიდან მე ჩემს გონებას სულის საფარველი მივაფარე... მე შეშლილად ვიქეცი. შენი გულმოწყალების წყალობით მე დავუახლოვდი ამ სამყაროს საიდუმლოს!*

*– შენ აძლევ შენს თავს ანგარიშს. შენ არ იმყოფები სულიერი თრობის მდგომარეობაში! შენ სულიერი სამყაროს საზღვრებს გარეთ იმყოფები! ამ სამყაროს სიყვარული ანათებს და არა გონება. შენ ვერ ხედავ რა არის შენ წინ!*

*– ამიერიდან შენი წყალობით მე ვიქეცი ცეცხლის ალად, მე სიყვარულისგან ვარ მთვრალი. მე მისი ალით ვარ მოცული ყოველი მხრიდან!*

*– შენ თემის ჩირაღდანი ხარ! ზემოთ არის შენი ადგილი!*

*– ამიერიდან ჩემი ჩირაღდანი ჩაქრა! ახლა ის ჩემს თვალებშია, როგორც ციალი და ნათება ციცინათელებისა რომ ინთებიან და ქრებიან! მე კი მივაბიჯებ ცხოვრებაში განათებული სულ სხვა ჩირაღდნით!*

*– შენ არ იქეცი მიცვალებულად. შენ კიდევ ინახავ შენში დაუნდობლობასა და სიმკაცრეს, ხილული სამყაროს სიცოცხლეს. ამ კარის იქით მხარეს გადასვლა შეუძლებელია ასეთ მდგომარეობაში ყოფნისას! შენ უარი უნდა თქვა წარმავალი სამყაროს სიმდიდრეებზე, ფუფუნებაზე, ბრწყინვასა და პომპეზურობაზე!*

*– ეს ყველაფერი ადრე იყო! მას შემდეგ რაც შენ გაგიცანი მე ცოცხალი ვარ მაგრამ არა იმ აზრით, როგორც ეს ადამიანებს ესმით. მე მოვკვდი, სხვა ბუნების გამოცოცხლებასთან შეხვედრისას!*

*– შენში ჯერ კიდევ არსებობს პატივმოყვარეობა და სურვილი ვნებების დაკმაყოფილებისა. მდგომარეობა, წოდება, ჩინი ძველებურად მნიშვნელოვანია შენთვის. განთავისუფლდი მათგან!*

*– ამიერიდან მე მდგომარეობასა და წოდებას ვეძებ საიდუმლო, ფარულ სამყაროში, რომელშიც შენ მომიყვანე... მე უარი ვთქვი ყველაფერზე, რაც ჩემთვის მნიშვნელოვანი იყო წარსულში. ყველაფერი წარსულში დარჩა!*

*– შენ გაქვს ფრთები! მე არ შემიძლია ფრთები მოგცე!*





*– იმისთვის, რომ ამიერიდან შენი ფრთა გავხდე, საკუთარი ფრთები გავანადგურე!*

როდესაც შამსმა მოისმინა მევლანას აღიარება, მივიდა იმ დასკვნამდე, რომ მისია ამით დასრულდა, უწილადა მას ფრთა, რათა ის დამწვარიყო ღვთაებრივი გამოვლინებებით სავსე მუდმივ ჰორიზონტებში, რადგან მან ის დატოვა მარტო წყურვილის, სევდისა და ლტოლვების კურთხეულ ატმოსფეროში და დაშორდა მას.



ისევე, როგორც მუსლიმანთა რწმენის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) მზემ შეიძინა ძლიერება და სიმაგრე ომარის (რადიიალლაჰუ ანჰუს) მიერ ისლამის მიღების შემდეგ, ასევე, შამს ტაბრიზისა და მევლანა რუმის სულიერებამ მიაღწია სრულყოფილებას. შამს ტაბრიზი, რომელიც აქამდე არავისთვის არ იყო ცნობილი გახდა ლეგენდა, როგორც დიდი შეიხი, განათლებული მევლანას სიყვარულის სინათლით.

როგორ მშვენივრად გამოხატავენ ჭეშმარიტი მურიდის (მოწაფე) სულიერ მდგომარეობასა და მურშიდის (მასწავლებელი) სულს, ეს უცბად აღმოცენებული მოკრძალების, სიყვარულისა და პატივისცემის გრძნობაა ორ უდიდეს დამარიგებელს შორის! შამს ტაბრიზის საჩუქარი მევლანასადმი, ეს არის სხვა თუ არაფერი საიდუმლო, ლტოლვა და სიყვარული. ყველაზე მშვენიერი ნიმუშები ასეთი სიყვარულისა, სევდისა და ლტოლვისა ჩვენ ვიცით „ბედნიერების საუკუნე“-ში მცხოვრებთა შორის, როგორებიცაა აბუ ბაქრი (რა-





დიიალლაჰუ ანჰუ) ან ჩვენი პატივცემული დედა ფატიმა (დაე იყოს ალლაჰი მისით კმაყოფილი!) აბუ ბაქრ ას სიდდიყი (რადიიალლაჰუ ანჰუ) ყოველთვის, ჩვენს შუამავალთან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) შეხვედრისას განიცდიდა რელიგიური ექსტაზისა და თავდავიწყების გრძნობას, მაშინაც კი, როდესაც იგი მის გვერდზე იმყოფებოდა მისი სიყვარული, მოწიწება და ლტოლვა მხოლოდ ძლიერდებოდა.

მართლმორწმუნეთა დედამ – ფატიმამ (დაე, მისით იყოს კმყოფილი ალლაჰი) – შეყვარებულთა (აშუღთა გვირგვინი) კეთილი ინება და შემდეგი თქვა ჩვენი შუამავლის (სიკეთე ჰქონდეს მას) გარდაცვალებასთან დაკავშირებით: „როდესაც სამყაროთა ხელმწიფემ მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) პატივი დასდო იმქვეყნიურ ცხოვრებას, წავიდა რა იმქვეყნიურ ცხოვრებაში, ჩემზე ისეთი უბედურება მოვიდა, რომ ღამის წყვდიადს რომ მოსვლოდა წყვდიადის ფერი შეიცვლებოდა“. (საჰიჰი ბუხარი, მუჰთასარი, IV, 45)

ასე მევლანა ჯალალედინ რუმი, რომელიც მიდის სიყვარულის და მეგობრობის გზით, დაკარგა რა შამსი, გახმა დაკარგული მეგობრის მიმართ დარდით. ამ სულიერი დარდის შედეგი გამოდგა წიგნი „მასნავი“, რომელიც შედგება 26 000 ბეითისაგან – რომელიც ასახავს მევლანას გემოვნებას. „მასნავი“ – ეს მისგან გამოწვეული განშორების და დარდის მშვენიერი პოემაა.

რამდენადაც შამსის მადლიერებით ისლამის შუქი მივიდა მევლანამდე, მაშინ მისი დანაკარგი მავლანას-





თვის არის მარადული გაყრა და დარდი..

პოემა იწყება შემდეგი სიტყვებით:

*ნეი, მე მომისმინე.*

*ადამიანის სიმბოლოს საიდუმლოვ!*

*ბოლომდე იგემე განშორების განცდა!*

შამს თაბრიზით აღფრთოვანებული მევლანას სული, რომელიც შამსმა უსაზღვრო და უკიდეგანო სულიერი სამყაროს შესწავლის გზაზე დააყენა, მთელი ცხოვრება ეძებს შამსს, როგორც ფარვანა, რომელიც შუქზე მოფრინავს. ამიერიდან ის განწირულია განშორებით გამოწვეული ტანჯვა-წამებისთვის მეჯნუნივით, რომელმაც ვერ იპოვა თავისი ლეილა. ყველა ადამიანს, ვინც ეუბნებოდა, რომ შამსი ცოცხალი იყო, ის ყველაფერს აძლევდა, რაც თან ჰქონდა. როცა მეგობრებმა მას უთხრეს, რომ ეს ტყუილი იყო, მან თქვა შემდეგი: „ამას მათ ტყუილისთვის ვაძლევ, სიმართლისთვის კი სულსაც მივცემდი.“

მევლანა დარდითა და განშორებით გამოწვეულ სულის ტკივილს ასე გამოხატავს:

*რატომ ტირის და მოთქვამს ჩემი სული?*

*ჩემი ტანჯვის შესახებ უწყის კი ვინმემ?*

*ყოველ ადამიანს თავისი უნარისა და მიდრეკილების მიხედვით ესმის ჩემი. ცუდი ადამიანი საკუთარი გრძნობების პრიზმის მიღმა მიყურებს. მათი სულის სულიერება და მგრძნობიარობა კი, ვინც ჩემთან ერთად ღმერთისკენ მიმავალ გზაზე მოდის, ძლიერდება,*

*დგება სულის ზეიმი და რელიგიური ექსტაზი, ხოლო მისი ხმები კურნავენ მას.*

თავის პოემაში „მასნავი“ მევლანა ჯალალედ-ინ რუმი ნატრობს, რომ გაკეთილშობილდეს მათი გრძნობები, ვინც ამ ხმებს მოისმენს. ერთ-ერთ რობა-იაში მან თქვა:

*„როცა მის ხმას უსმენ,ყური მიუგდე,რა ბევრ რამეზე გველაპარაკება ის. ის ავლენს და ხსნის ალლაჰის ყველაზე დიდ საიდუმლოებებს. გაფერმკრთალებუ-ლი სახით, გამოტირებული და შემსუბუქებული სუ-ლით, სრულიად მოტეხილი ან მინდობილი რელიგიურ ჰანგებს, რომელსაც ნეიზანი-მუსიკოსი ასრულებს, ის სიტყვების გარეშე მოთქვამს: „ალლაჰ. ალლაჰ..“*

ნეი – ეს არის მუსიკალური ინსტრუმენტი, რომელ-იც ალლაჰის, სიყვარულისა და მეგობრობის ალით დაფერფლილი მეომრების სიმბოლოა.

ნეი – ეს არის ლერწამი, რომლის გულში გიზგი-ზებს. ამაღლებული და კეთილშობილური სიყვარულის ცეცხლი. როცა ის მოჭრეს და მოკვეთეს თავის თანა-მოძმეებს, სხვა ლერწმებს მოაშორეს, მას, დანშორების ტკივილისგან გულდამწვარს, ღრმა ჭრილობები გაუჩ-ნდა. მას თავზე, ფეხებზე, თითების ყველა ფალანგზე რკინის რგოლები ჩამოაცვეს და ზედ სიმები გაჭიმეს. ასე გაიწირა ის, რომ სამუდამოდ ხელბორკილებით ყოფილიყო შებოჭილი. ამიტომაც სრულიად გახმა,გაყ-ვითლდა და სახე შეეცვალა. ამასთან დაკავშირებით ნეი თითქოს ამბობს:

*„თავიდან ლერწმის ჭალაში ვიზრდებოდი. ჩემი*

*სული და ფესვები წყალში, მიწაში იყო. იქ, მე ჭირვეულად ვიხრებოდი ქარის დაქროლვაზე. მაგრამ დადგა დღე, როდესაც მომჭრეს. ჩემი სხეული სიყვარულის ალით გაახმეს, მერე მასზე ნაჭდევები გააკეთეს და ბევრი ჭრილობა მომაყენეს. მერე გამძლე ნეიზანს გადამცეს, რომელსაც დიდხანს შეეძლო სუნთქვის შეკავება. მისი მხურვალე, სიყვარულით სავსე მელოდიები და გალობები ტანში მივლიდა. და მაშინ, რაც კი ჩემში იყო, ყველაფერი, სიყვარულის გარდა დაიწვა და დაიფერფლა. ამ ჰანგებში გავეხვიე და კვნესა და ტირილი დავიწყე. ჩემი სულის სიღრმიდან მომავალმა მოთქმამ და გოდებამ დახმარებისთვის ყველა ჩემი საიდუმლო გასცა და ისინი გადაიქცნენ ხმებად. მაგრამ ვისი თვალებიც დაბინდულია, ყურები – ყრუ, ხოლო გულები დახშულია, ჩემს საიდუმლოებებს ვერ ჩაწვდებიან. ისინი მათგან შორს არიან.“*

სწორედ ასევე შეიძლება ითქვას ადამიანზე, რომელიც ამ წარმავალ სამყაროში სულების სამყაროდან მოავლინეს, აიძულეს რა ეტანჯა, მიაყენეს მას სულიერი ტანჯვა.

თუმცა ეს ჭეშმარიტება, რომელიც ყველა ადამიანს ეხება, ჩნდება, ხდება აშკარა, როცა ზრდასრული, განათლებული და სრულყოფილი ადამიანი დიდხანს ფიქრობს. ანუ ჭეშმარიტება ვლინდება შემეცნების სფეროში, ამიტომ ზრდასრული და სრულყოფილი ადამიანი – ის ადამიანია, რომელიც მის გარშემო არსებულ სამყაროში ხედავს ღვთიურ სიბრძნესა და იდუმალ არსს. შეიძლება თუ არა დაიფერფლო შემოქმედის მიმართ სიყვარულით, ხედავ რა მის ღვთიურ საიდუმ-

ლოს, იდუმალ არსს და ხელოვნებას? აი, რატომ აღმოჩნდა მევლანა, მიაღწია რა სულიერ ზრდასრულობას და სრულყოფილებას, გამოუვალ მდგომარეობაში, განიცდიდა რა მწუხარებას იმისგან, რომ ადამიანებს არ შეუძლიათ ღვთიური საიდუმლოებების გააზრება.

ერთ-ერთ ბეითში ის ამბობს:

*„ასხაბ ქაჰფები დააძინეს, რადგან ისინი ცხოვრობდნენ გრძნობების არმქონე თემში, სადაც მათი არავის ესმოდა. როდესაც გაჩნდა სულიერი საზოგადოება, ისინი გააღვიძეს.“*

და აი, მევლანა ჯალალედდინ რუმიმ, რომელიც ძალიან მგრძნობიარეა იმის მიმართ, რომ უნდა მისი პოემა სწორად იყოს გაგებული და ღრმად აღქმული, თავი ვერ შეიკავა, რომ პოემის შესავალში არ ეთქვა:

*„უფლება არავის აქვს მიეკაროს პოემა „მასნავის“ მათ გარდა, ვისაც გააჩნია გულმოწყალება, სუფთა სული და ვინც უზენაესის საიდუმლო ღვთისმსახურებებშია ჩახედული.“*

რადგან მევლანა ჯალალედდინ რუმი დაიღალა იმისგან, რომ ადამიანთაგან საკმაოდ ბევრი მასაც და სიტყვებსაც არასწორად ხსნიდნენ, ამასთან არასწორად აკეთებდნენ მის ციტირებას. ამიტომ ის ასეთი ადამიანების გასაგონად ამბობს:

*„ვიდრე ეს სული ცხოვრობს ამ სხეულში, მე მონა და მსახური ვარ წმინდა ყურანის. მე ფერფლი ვარ შუამავალ მუჰამმედის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ნათელ და წმინდა გზაზე. თუ ვინმე ჩემ*

*მიერ ნათქვამ სიტყვებს სხვანაირად გაავრცელებს, მე გამიჩნდება ზიზღი არა მარტო იმ ადამიანის, არამედ მისი სიტყვების მიმართაც.“*



ყველა სწავლული და წმინდანი, რომელიც იყენებს გამოთქმას „შაბ-ი არუს“ (ქორწინების ღამე), სიკვდილის ღამეს ქორწინების ღამეს ადარებს, რაც წარმოადგენს წარმავალ ცხოვრებაში ხეტიალისა და მძიმე ტვირთისგან გათავისუფლებას; ეს არის ჭეშმარიტ ღვთიურ სამყაროსთან შეხვედრის ღამე.

რა მშვენიერია სტრიქონები, რომლებიც გადმოგვცემენ სულის გათავისუფლებას წუხილისგან, სულიერი ტკივილისგან, წარმავალ სამყაროში ყოფნისგან, სულისა, რომელიც მიემართება ჭეშმარიტი უკვდავებისა და კეთილდღეობისკენ:

*„არ იფიქრო, რომ ვწუხვარ წარმავალი ცხოვრების დაკარგვას, როდესაც მოვკვდები და ჩემ სხეულს მიწისთვის მისაბარებლად წაიღებ“!*

*ნუ დამიტირებ და ნუ იტყვი – „რა უბედურებაა!“ და იტყვი როცა მიწას მიმაბარებ: „მშვიდობით“!*

*საფლავი – საფარია, რომლის მიღმაც სიმშვიდე და სამოთხისეული განცხრომაა!*

*ხომ ნანახი გაქვს დაისი? მის ამოსვლასაც შეხედე! ნუთუ მზე და მთვარე რამეს კარგავენ, როცა ჩადიან?*

*რომელი სახეობის თესლი დაითესა მიწაში და არ*





*დაილია? ადამიანთა შთამომავლობა არ დაილევაო, ამას ნუ იდარდებ.*

*ნუ იფიქრებ, რომ მიწის ქვეშ ვარ. ჩემს ქვემოთ „შვიდი ცაა."*

მევლანას სულმა, რომელმაც ეს სიტყვები თქვა, უეჭველად მიაღწია სიმშვიდეს თავის გამჩენთან, გადალახა რა ცის შვიდივე საფეხური.

მევლანა ჯალალედინ რუმი თავის სხვა ნაწარმოებში ამბობს შემდეგს:

*„ო, ძმაო, შენ გაქვს იდუმალი ცხოვრება, რაც ამქვეყნიურის საფარველითაა დაფარული. აქ, სხვათათვის უხილავ, იდუმალ სამყაროში ათასი, თვალისგან დამალული იუსუფის მსგავსი ლამაზები (კეთილები) იმყოფებიან."*

*როდესაც ეს გარსიანი სხეული მიწას მიბარდება, რჩება სული.*

*სხეულებრივი საფარი წარმავალია, სული კი მარადიული.*

*იცოდე, რომ სიკვდილი – არის ტკივილი, რომელსაც განიცდის სული დაბადების დროს, რომ უნდა იცხოვროს სხვა სამყაროში. ანუ სიკვდილი წარმავალ, გარდამავალ სამყაროში არის დაბადება მარადიულ სამყაროში!*

*ამასთან, ეს სული ხომ ალლაჰს მიაქვს თან! იცოდე, რომ მისი ჭეშმარიტი მონებისთვის სიკვდილი შაქარზე უტკბესია.*

*და კიდევ – ალლაჰის ერთგული მონებისთვის სიკვდილი, ის რომც ცეცხლი იყოს, არის სიცოცხლის წყარო და ელექსირი.*

*ის, რაც სიკვდილს საშიშს და მძიმეს ხდის, არის გარსი, რომელშიც სხეული იმყოფება. როდესაც, გახსნილი ნიჟარასავით, ამ გარსისგან გათავისუფლდები, ნახავ, რომ სიკვდილი ნიჟარაში არსებულ მარგალიტს გავს.*



მათი, ვინც ალლაჰს ეზიარა, ერთ-ერთ მნიშვნელოვანი მახასიათებელია მათი მხურვალე, ღვთიური სიყვარული. მევლანა ჯალალედინ რუმი თავის ერთ-ერთ ბეითში ასე გამოხატავს მის სულში მოგიზგიზე სიყვარულს, რომლის განადგურება თვით სიკვდილსაც არ შეუძლია:

*„გახსენი ჩემი საფლავი და ნახე, ჩემი სულის ალიდან გამომდინარე კვამლი, ამაღლდა რა, როგორ აედინება იგი, ჩემი სუდარიდან ცისკენ!“*

მევლანა ჯალალედინ რუმი, რომელიც იმყოფებოდა ერთგული სიყვარულის მდგომარეობაში, მან ამ სიტყვებით გადმოსცა, მთელი ცხოვრება ეძებდა ღმერთზე შეყვარებულებს, რომელთაც მასავით ანთებული გულები ექნებოდათ.

*„მე მჭირდება შეყვარებული მეგობარი, ვისაც ისეთი ალი ექნება მკერდში, რომ სამყაროს გადააბრუნებს,*





*რომ მისი სულის სიმხურვალისგან თვით ცეცხლიც კი დაიფერფლებოდა! და რომ ცა, დაინახავს რა მისგან გამომავალ სინათლეს, რომელიც მზის სხივებსაც აიძულებს გამკრთალდნენ, თქვას:" „მაშალლაჰ"*

გამოცდილმა მასწავლებელმა და დამრიგებელმა მუჰამმედ ასად არბილიმ ასე გამოხატა იმ ადამიანთა სულიერება, ვისაც სიყვარულის ასეთი მაღალი ხარისხი ახასიათებთ: „როგორ განვბანოთ სიყვარულის ცეცხლისგან დამწვარი შაჰიდის სხეული, თუ ეს სხეული – ცეცხლია, სუდარა – ცეცხლია, და ის წყალიც, რომლითაც უნდა განიბანოს, ცეცხლივითაა?"

ერთ პოეტს, რომელიც სიკვდილის სარეცელზე იწვა, ჰკითხეს: „როგორ შეგიძლია სიკვდილის სარეცელზე იწვე და იცინოდე?"

მან ასე უპასუხა: „მე დავფრინავ, ვლივლივებ და ახლა მთელი ჩემი სხეული, რომელიც ბაგეებად გადაიქცა, იღიმის. ამ წამს ჩემი ბაგეები სულ სხვაგვარად იღიმიან!"

მევლანამ თქვა:

*„სანთელს ნუ გაუტოლებ იმას, ვინც ბაგეზე ღიმილით არ კვდება. მხოლოდ სიყვარულის გზაზე მავალი, სანთელივით დამდნარი ადამიანები გამოსცემენ ამბრის არომატს და ნელსურნელებას."*

სწორედ ასე დატოვა ეს წარმავალი სამყარო მევლანა ჯალალედდინ რუმიმ, რათა დასახლებულიყო

უხილავ სამყაროში. დატოვა სულში ღიმილით, რადგან ის მოესწრო „საქორწინო ღამეს“, შეუერთდა რა ღმერთს, რომლის სიყვარულითაც იწვოდა მთელი ცხოვრება.! ბოლო გზაზე მას აცილებდა თემი და ღვრიდა ცრემლების ჩანჩქერებს. შესახვედრად მიმავალი მგზავრის ბაგეები კი იღიმოდნენ და ვარდის სურნელს გამოსცემდნენ.

სულთანი ვალადი თავის ქრონიკაში „იბტიდა-ნამე“ ასე აღწერს დაკრძალვის პროცესს, რომელიც მამამისს მიაცილებდა უკანასკნელ გზაზე: 1273 წელს დიდი სულთანი „იმქვეყნად წავიდა“. თვალები ცრემლებით ივსებოდა. სამგლოვიარო მწუხარებითა და დარდით აღსავსე სულები კვნესოდნენ. სხვა რელიგიის მიმდევრებიც დადარდიანებულნი იყვნენ. ასე იყო ყოველი უცოდველი და სულით წმინდა ადამიანი. ხალხს ის ჭეშმარიტი სიყვარულით უყვარდა.

ისინი ამბობდნენ: „ის არის შუამავალ მუჰამმედის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) სინათლე და საიდუმლო. ის სიკეთის უძირო ზღვაა.“

იმ დღეს ყველა გოდებდა მის სიკვდილს. მთელი ხალხი, რომელიც ღრმა მწუხარებას მოეცვა, ამბობდა: „ის იყო განძი, რომელიც მიწის ქვეშ გაქრა.“

აფლიაკის მონათხრობის მიხედვით, მევლანას კუბოს ზედა სუდარა ექვსჯერ გამოცვალეს, რადგან იყო ბევრი ხალხი და ჭყლეტვა, ხოლო დამკრძალავმა პროცესიამ უკანასკნელ ნავსაყუდელამდე მხოლოდ

სამხრობის ნამაზისთვის მიაღწია, თუმცა მსვლელობა შუადღის ნამაზის დროს დაიწყო.

მკურნალი აკმალადდინი ხალხს ეუბნებოდა: „იყავით კეთილად აღზრდილები! პატივი ეცით წესს! დაიცავით სიჩუმე! ეს იყო ჭეშმარიტი შეიხების სულთანი მევლანა. მან სხვა სამყაროში გადაინაცვლა."

ანდერძის თანახმად, მიცვალებულის ნამაზი უნდა ელოცვებინა შეიხ სადრადდინ კონევის. მაგრამ, მიუახლოვდა რა კუბოს თავს, მას, მწუხარებისგან და დარდისგან, რომელსაც მთელი მისი არსება მოეცვა, ქვითინი აუტყდა. მან კინაღამ გრძნობა დაკარგა. მას მიეშველნენ, მოკიდეს რა მკლავებში ხელები. მერე მოსამართლე (ყადი) სირაჯუდდინი იძულებული გახდა შეიხ სადრადდინ კონევის მაგივრად ელოცებინა მიცვალებულის ნამაზი.



ოდესღაც მევლანა ჯალალედინმა თავისი ცხოვრების ეტაპები სამი სიტყვით გამოხატა: „უმწიფარი მოვმწიფდი და დავიწვი." მასვე ეკუთვნის შემდეგი სტრიქონები:

*„ვიყავი მიცვალებული – გავცოცხლდი."*
*ვიყავი ცრემლი – გავხდი ღიმილი.*
*ჩავიძირე სიყვარულის ზღვაში*
*და საბოლოოდ მარადიულ ბედნიერებას მივაღწიე.*

ასევე მშვენიერია იუნუს ემრეს სიტყვებიც:

*წარმავალია სხეული, სული უკვდავია,*
*წასულებისთვის დასაბრუნებელი გზა არ არსებობს,*
*მხოლოდ სხეული კვდება*

*მათი სული მარად უკვდავია –*

**ო, ღმერთო, გვიწყალობე ჩვენ შეხვედრა, რომელიც სიკვდილის შემდეგ დაგვეხმარება ვიპოვოთ ბედნიერება და სიმშვიდე! დაე, ჩვენი სიკვდილის დღე გადაიქცეს „ქორწინების დღედ!“**

**ამინ!**







# ერთი კოკა წყალი

ისევე, როგორც ლამაზი ადამიანები ეძებენ სუფთა, მბრწყინავ სარკეებს, დიდსულოვნებაც ასევე ეძებს უსუსურ და უპოვარ ადამიანებს. ლამაზი ადამიანების ანარეკლი სარკეში მშვენიერია.

ხოლო მადლის სილამაზე განისაზღვრება მათი დამოკიდებულებით დაჩაგრული და უბედური ადამიანების მიმართ.

მევლანა ჯალალედინ რუმი

# ერთი კოკა წყალი

შუა უდაბნოში, თავის იურტაში. ცხობრობდა ერთი მომთაბარე ბედუინი თავის ცოლთან ერთად. ერთ ღამით, ცხოვრებაზე განაწყენებულმა ცოლმა მოთქმა-გოდება დაიწყო. ის ამბობდა: „მხოლოდ მე და შენ ვიტანჯებით და ვზიდავთ სიღარიბის ტვირთს, სხვებს კი დალხინებული ცხოვრება აქვთ. მხოლოდ ჩვენ ვართ ღარიბები. პურიც არ გვაქვს. ჩვენი ცხოვრებ-ის „სანელებელი“ კი დარდი და წუხილია. დოქი არ გვაქვს, ხოლო წყალი ჩვენი ცრემლებია. დღისით ჩვენი ტანსაცმელი მზეა, ღამით მთვარის შუქი – ჩვენი ლოგ-ინი. შიმშილისგან სავსე მთვარე კვერად გვეჩვენება. რა გველის მომავალში“?

ბედუინმა უპასუხა: „მომისმინე, ქალბატონო, სად-ამდე უნდა იფიქრო მიწიერ სიკეთეებზე? კიდევ რამდენ ხანს უნდა ვიცხოვროთ ჩვენ ამ ქვეყანაზე? გონიერი ადამიანი არ იფიქრებს იმაზე, არსებობისთვის ბევრი საშუალება აქვს თუ ცოტა. ვინაიდან ყველაფერი წარ-მავალია. ყველაფერი წავა და გაქრება, როგორც წყ-ალი თავსხმა წვიმის მერე. იცოდე, რომ ყველა ჩვენი სულიერი განცდა, რაც ამ წარმავალ ცხოვრებას უკავ-შირდება, ჩნდება გაუმაძღარი სურვილების, პატივმოყვა-რეობის და სიხარბის გამო. ჩვენ ყველა ღვთის ნებით





ვცხოვრობთ და იმით ვართ ბედნიერნი, რასაც ის გვიწყალობებს. გქონდეს მცირედით დაკმაყოფილების უნარი – განა ეს სიმდიდრე არაა? და წუწუნი და ჩივილი ცხოვრებაზე კი, მხოლოდ ეჭვი და შფოთვაა, რასაც ჩვენ სულებში შეითანი (ეშმაკი) თესავს. ეს მისი ხრიკებია. არაფერი ისე საძრახისი არაა, როგორც სიუხვისადმი მიჩვევა. რადგან მასთან განშორება ძალიან ძნელია. ყველას, ვინც ნებისმიერ ჟინს, ჭირვეულობასა ისრულებს და თავის სურვილსაა დამონებული, და ვინც მათ დაკმაყოფილებაში თავს ვერ თოკავს, გაუჭირდება, როდესაც მას სული დატოვებს და თავის შემოქმედთან დაბრუნდება. ეს შეიგნე და ნუ გამირთულებ იმ განსაცდელს, რომელიც მოგველის. ო, დიაცო, ახალგაზრდობაში ხომ უფრო მოკრძალებული იყავი. წლებთან ერთად შენმა პატივმოყვარეობამ და სიხარბემაც იმატა. შენ სიმდიდრე გინდა. ადრე ხომ შენ თვითონ იყავი ოქრო. მოკრძალებულობაში ვერავინ შეგედრებოდა. რა დაგემართა? სად გაქრა შენი მოკრძალებულობა და მცირედით დაკმაყოფილების უნარი? როგორ მოხდა, რომ ფიქრი დაიწყე ამ წარმავალი სამყაროს ფასეულობებზე?“

მაგრამ ცოლს არ უნდოდა მისი გაგება. მისი ბრაზი ამ სიტყვების შემდეგ უფრო გამძაფრდა: „შენ ხარ ადამიანი, ვისაც არაფერი გააჩნია სინდისის, ნამუსის და ღირსების გარდა, - თქვა მან, - მომბეზრდა შენი ტყუილი, ლამაზი სიტყვები. შეხედე, როგორ ვცხოვრობთ და შეგრცხვეს. მე მოკრძალებულობისკენ მომიწოდებ, თვითონ კი საკუთარი თავით ამაყობ. სადამდე გაგრძელდება ეს შენი მოჩვენებითი მედიდურობა? შენ

მოკრძალებულობას და არამომთხოვნელობას ოდესმე შენი სული გაუყიდია? როგორ შეგიძლია საკუთარი თავი ბატონების გვერდით დააყენო, როდესაც უბრალოდ შიმშილით კვდები? და ასე ზიზღით ნუ მიყურებ. ვიცი, რაც შენ სულში ხდება, რა ფიქრები გიტრიალებს თავში. ჯობია მათზე არაფერი ვთქვა. და მგელივით უეცრად თავს ნუ მესხმი. ჯობია, ფიქრი საერთოდ არ იცოდე, ვიდრე ისეთი ტვინი გქონდეს, როგორიც შენ გაქვს, და რომელიც ადამიანს აიძულებს შერცხვეს."

ქმარმა წყნარად უპასუხა: „ვინ ხარ, ქალი თუ უბედურებების და საზრუნავის გროვა? მე ვამაყობ შენი სიღარიბით. შენს აზრებს თავს ნუ მახვევ. ფული, სიმდიდრე, ქონება კოზირიან ქუდს გავს, რომელიც მელოტ თავს ფარავს. მდიდარი – არის ადამიანი, რომელიც ყურებამდე ნაგავშია და მისი დაფარვა ამ სიმდიდრით უნდა. სიღარიბე კი ის სულაც არ არის, რასაც შენ ამბობ. ზიზღით ნუ უყურებ სიღარიბეს, რასაც შუამავლები  და წმინდანები წყალობად თვლიდნენ. ჩემ სიღარიბეს უნდა ვუმადლოდე, რომ ალლაჰთან უფრო ახლო მივედი, ეს კი ჩემი მოგებაა. ღმერთმა დამიფაროს! ამქვეყნიური სიმდიდრეების მიმართ სიხარბე არ მახასიათებს. ჩემ სულში კმაყოფილება და არამომთხოვნელობაა გამეფებული. დიაცო, გეყოფა ჩხუბი და გაბრაზება! თუ მაინც გინდა გააგრძელო, მე თავი დამანებე. შენთან ჩხუბის და კამათის ძალა არ მაქვს. ბრძოლაზე რომ არაფერი ვთქვა, ჩემს გულს უკვე მშვიდობისაც ეშინია. კარგი იქნება, თუ გაჩუმდები, მაგრამ თუ ჩხუბს და კამათს ისევ გააგრძელებ, ყველაფერს მივატოვებ და შორს გადავიხვეწები."





გაიგონა რა კაცის სიტყვები, ქალმა ტირილი დაიწყო, ერთთავად სულ ცრემლებისგან იყო სველი. სინდისის ქენჯნა იგრძნო და მომნანიე ხმით უთხრა: „მე ცოლი კი არა, შენ ფერხთა მტვერი ვარ. ჩემი სხეული, ჩემი სული, ყველაფერი, რაც გამაჩნია, შენ გეკუთვნის. მზად ვარ შენთვის მოვკვდე, იმის მერე, რაც მითხარი. განშორებაზე რატომ ლაპარაკობ? შენდამი მომთხოვნი არც ვიყავი და არც გკიცხავდი. მთელი გულით გთხოვ, მაპატიო. თურმე ჩემთვის უცნობი ყოფილა შენი ზნეობა, ფადიშაჰისა დარი. ამიტომაც გავბედე და უკმეხი სიტყვები გითხარი. ახლა კი დაწყნარებული სულით გეუბნები – რაც გინდა, ის მიქენი. თუ გინდა მცემე, თუ გინდა გამსრისე.“ და ის ისევ განაგრძობდა ხმამაღლა ქვითინს. ამ დროს იელვა, მისი ნაპერწკალი სულში მოხვდა ბედუინს, რომელიც თავისი შეუდარებელი ერთგულებით გამოირჩეოდა. მას არ შეეძლო მოტირალი ცოლის ყურება და თქმულის გამო სინანული იგრძნო. ქალმა, იგრძნო რა სინდისის ქენჯნა, რამაც კაცის თბილი და მოზიარე სული აღავსო, მას უთხრა: „დოქში წვიმის წყალი გვაქვს. ესაა მთელი ჩვენი სიმდიდრე. წაიღე, ფადიშაჰთა ფადიშაჰს აჩუქე და უთხარი: „ამის მეტი სიმდიდრე არ გაგვაჩნია, უდაბნოში კი წყალზე უკეთესი არაფერია.“

საიდან უნდა სცოდნოდა საბრალოს, რომ ბაღდადის ცენტრში მდინარე ტიგროსს თავისი ანკარა წყალი მოჰქონდა. ის თავის დოქში შეგროვილ წყალს აქებდა. ქმარიც დაეთანხმა და დაიწყო დოქში არსებული წყლის ქება: „ვის შეუძლია, ასეთი საჩუქრის გაკეთება? მართალია, ჩვენი წყლიანი დოქი ფადიშაჰების ღირსია.“

მაგრად დაუცო დოქს ყელი ჩვენმა ბედუინმა და ჭილოფში გაახვია. მერე მხარზე შემოიდგა და ბაღდადისკენ გასწია. ის დოქს იცავდა, რომ არ დაზიანებულიყო, ქურდებს რომ არ მოეპარათ. მოკლედ, ისე უფრთხილდებოდა, როგორც თვალის ჩინს.

ბევრი იარა თუ ცოტა, როგორც იქნა ბაღდადს მიაღწია. კითხვა-კითხვით ხალიფას სასახლეს მიაგნო. როდესაც ჭიშკარს მიუახლოვდა, მცველებმა ჰკითხეს, თუ რა უნდოდა. ღარიბმა ბედუინმა უპასუხა: „ო, პატივცემულო ადამიანებო, მე ბედუინი ვარ უცხო ქვეყნიდან. უდაბნოდან მოვედი, ფადიშაჰის წყალობის იმედი მაქვს. წაუღეთ სულთანს ჩემი საჩუქარი. დაე მისცეს მათ, ვისაც სჭირდება და ფადიშაჰის წყალობის იმედი აქვთ. ეს წყალი გემრიელი და ტკბილია და იმ ტბიდანაა, სადაც ბლომად წვიმის წყალია. დოქიც კარგია, ახალია.“

თავიდან მცველებმა მიამიტი, სუფთა სულის მქონე ბედუინის დაცინვა დააპირეს, მერე კი მიიღეს მისი საჩუქარი, რასაც მჩუქებელის კეთილი სურვილებიც თან ახლდა. ბედუინი იდგა და იცდიდა, არ იცოდა რომ სასახლეს სწორედ გვერდზე ჩამოუდიოდა მდინარე ტიგროსი. როდესაც წყლიანი დოქი ხალიფას გადასცეს, ის ძლიერ კმაყოფილი დარჩა, ბედუინი თავისთან მიიწვია და ბრძანა, მისთვის ახალი ტანსაცმელი ჩაეცვათ, რამაც სტუმარი ძალიან გაახარა. შემდეგ ხალიფამ უბრძანა თავის მსახურებს: „გაუვსეთ თავისი დოქი ოქროთი და გაატანეთ. სახლში სამდინარო გზით, გემით გაუშვით. ის უდაბნოს მხრიდან მოვიდა. მდინარის გზა უფრო მოკლეა. ასე უფრო ჩქარა





მივა სახლში.“

ავიდა რა გემზე ბედუინი და დაინახა მდინარე ტიგროსი, გაოცდა. მაგრამ, მისთვის ყველაზე გასაკვირი ის იყო, რომ მიუხედავად მდინარის წყლის სიუხვისა, ხალიფამ მისი ნაჩუქარი წვიმის წყალი მიიღო. და მაშინ მან მთელი გულით მადლობა მოუხადა ალლაჰს.



**მასნავი:**

*„ო, შვილო! ჩათვალე, რომ ეს სამყარო ჭურჭელია. დოქი, რომელიც პირთამდე სავსეა მშვენიერებით და ცოდნით. მაგრამ ისიც იცოდე, რომ ეს მხოლოდ წვეთია სილამაზისა და ცოდნისა, რომელსაც ფლობს ალლაჰი და რომლის გამოვლინებაც მისი ნებაა. ის უდიდესი ღმერთია, რომელმაც შეიყვარა თავისი ქმნილებები. მან დედამიწას უფრო თვალისმომჭრელი სახე უბოძა, ვიდრე ცას. მან მიწა აქცია სულთნად, რომელსაც ატლასის სამოსი აცვია. იმ ბედუინს ერთი წვეთიც რომ ენახა ალლაჰის „ტიგროსიდან“, რომელიც მართლა ზღვასავით ღრმაა, მაშინ ის თავის დოქს გადააგდებდა!“*

თქმულებაში ბედუინი არის ტვინის, გონების სიმბოლო, მისი ცოლი კი – შინაგანი ბუნება (ნაფსი) ადამიანისა. ბუნებაც და გონებაც სხეულს ეკუთვნის, რომელიც მიწისგანაა შექმნილი. დღედაღამ ისინი მუდმივად ებრძვიან ერთმანეთს. ქალი, რომელიც არის ნაფსის სიმბოლო, გამოხატავს ადამიანის ბუნებრივ მოთხოვნილებებს, ანუ ისწრაფვის დიდების, მდგომარე-





ობის, პატივის, კარგი სამოსის, დახვეწილი კერძებისკენ. დრო და დრო თავისი მოთხოვნების დასაკმაყოფილებლად ის ამბოხდება ხოლმე, ხანდახან კი მორჩილებას ამჟღავნებს. ის ხან დახოხავს მიწაზე, რათა სიბრალული გამოიწვიოს, ხან კი ძალიან ამაყია. გონება ხომ არ იცნობს კატეგორიებს, რომლებიც სხეულის მოთხოვნებს უკავშირდება. მისი პრეროგატივებია – მხოლოდ სიყვარული ალლაჰისადმი და ალლაჰის მისდამი სიყვარულის ძიება. ის დარდობს და ეშინია, რომ არ დაკარგოს მისი სიყვარული. თქმულებაში წარმოდგენილი ხალიფა არის ალლაჰის უსაზღვრო ცოდნისა და სიბრძნის „ტიგროსი". ბედუინი, რომელმაც წვიმის წყლიანი დოქი ტიგროსთან მიიტანა, პატიებას და შეწყნარებას იმსახურებს, რადგან მან არაფერი იცოდა მდინარის არსებობის შესახებ. ის მდინარიდან შორს, უდაბნოში ცხოვრობდა. მის შესახებ რომ სცოდნოდა, მთელი უდაბნოს გადაღმა მხრით არ ათრევდა წვიმის წყლიან დოქს. შეიძლება ქვებზე დაეხეთქა და დაემტვრია. მაგრამ იმისთვის, რომ ალლაჰის საიდუმლოს ცოდნის ღირსი გამხდარიყო, რაც შემდეგ სიტყვებში მდგომარეობს:

مُوتُوا قَبْلَ اَنْ تَمُوتُوا „მოკვდით სიკვდილამდე" ბედუინი, განიწმენდა რა სულს და თავს დააღწევდა თავისი ბუნებიდან გამომდინარე მოთხოვნებს, ღმერთის წინაშე წარმსდგარი ეცდებოდა, გაეგო „ტიგროსის" შესახებ. არც ქალისთვის, რომელიც ადამიანის ნაფსს წარმოადგენდა, და არც ბედუინისთვის, რომელიც გონების სიმბოლო იყო, ცნობილი არ იყო, რომ ჭეშმარიტი ფასეულობა და ღვთიური სიამოვნება არის სწორედ სხ-





ეულის ჭურჭელში არსებული წყალი ღვთიური ცოდნისა და შორსმჭვრეტელობისა. ამაში ჩასაწვდომად კი საჭიროა საკუთარი წილი ცოდნის ათვისება ალლაჰის ცოდნის მდინარიდან.

მეორე მხრივ, თქმულებაში ნახსენები „ხალიფას სასახლე" არის სხვა არაფერი,თუ არა ღმერთის წყალობის სიმბოლო. როგორ ცოდნას, შორსმჭვრეტელობას, სიმდიდრესაც უნდა ფლობდეს მორწმუნე ადამიანი, რა ერთგულადაც არ უნდა ემსახურებოდეს ღმერთს, მას არავითარ შემთხვევაში არ უნდა ჰქონდეს თავისი სათნოების და დამსახურებების იმედი. მან ესენი უნდა მიიღოს, როგორც ღმერთის წყალობა და თავაზიანობა და არ უნდა დაავიწყდეს, რომ მისი პირადი ქმედებები ჰგავს „წყლიან დოქს", რომელიც მდინარის ახლოსაა.

დოქი, რომელიც ბედუინმა ძლივს აავსო წვიმის წყლით, შეიცავდა სიცოცხლის ელექსირს – „აბუ ჰაიათს" ბედუინისთვის. მაგრამ, როდესაც დოქი მდინარე „ტიგროსში" ჩაცალეს, ის მდინარის წყალს შეერია და გაქრა. ადამიანთა მოდგმის შვილის, ალლაჰის ღვთიური ყოფის და შემოქმედების ჰარმონიის აღქმა ღმერთის ნამდვილ ჭეშმარიტებასთან შედარებით არ უნდა გაიგივდეს მდინარე „ტიგროსის" ერთ წვეთ წყალთანაც კი. ხსენებული „წყლიანი დოქი" – ჩვენი ცოდნის ნამცეცებია. თუმცა ჩვენ ამ ცოდნას ღრმად და ყოვლისმომცველად ვთვლით, რადგან წარმოდგენა არა გვაქვს, რა უსაზღვროდ ღრმაა უზენაესი ალლაჰის ცოდნის მდინარე „ტიგროსი". აქ შეიძლება პარალელი გავავლოთ – ჭიანჭველასთვის მისი ბუდე, თევზისთვის კი აკვარიუმი მთელი სამყაროა. ასეა ადამიანის

შემთხვევაშიც, მისი დაუდევრობის და უყურადღებობის გამო წარმოდგენა არა აქვს, რომ „ლილიპუტია“, თავს გულივერად გრძნობს, ტყუვდება რა უზარმაზარ სარკეში საკუთარი ანარეკლით და ამით ვარდება ზემოთხსენებული ჭიანჭველის და თევზის მდგომარეობაში. რა მცდარი აზრია!

მხოლოდ ალლაჰზე შეყვარებულებს, რომლებიც „ყოფიერების დოქს“ ქვაზე დაამსხვრევენ, მერე მათ შეაკეთებენ და უფრო კარგ მდგომარეობაში მოყავთ, გათავისუფლდებიან რა ჭეშმარიტი სიმდიდრისგან განსხვავებული შედარებითი სიმდიდრის მონობიდან. რადგან, როდესაც იმსხვრევა „ყოფიერების დოქი“, შიგნით არსებული წყალი იფილტრება და ხდება გამჭვირვალე და სუფთა. ანუ ამ დამსხვრევის შედეგად გამოჩნდება ალლაჰის საიდუმლოებების უკიდურესი გამოვლინებები.

ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) თქვა შემდეგი: *„ღმერთო ჩემო, მუხლს მოვიდრეკ შენს წინაშე, ზეაღგავლენ შენ, ყოვლად წმინდა ხარ! ჩვენ ვერ შეგიმეცნეთ ისე, როგორც შენ ამას იმსახურებ“.* (მუნავი, ფეიზულ ქადირ 11,250)

დიდმა სწავლულებმა, ალლაჰის შუამავლის უმმიდან, აღიარეს თავიანთი უსუსურობა ალლაჰის შემეცნების სფეროში. იმამ აბუ იუსუფს ერთხელაც ხალიფა ჰარუნ რაშიდმა რაღაც ჰკითხა. იმამ აბუ იუსუფმა უპასუხა: „არ ვიცი.“ ხალიფას თანაშემწემ მას უთხრა: „თქვენ ამბობთ, რომ ამაზე პასუხი არ გაქვთ, მაგრამ ჯამაგირს იღებთ.“





ამის პასუხად  იმამ აბუ იუსუფმა თქვა: „ჩემი ჯამაგირი ჩემი ცოდნის შესაბამისია. მე რომ ჯამაგირს ვიღებდე უმეცრებაში და თავხედობაში, მაშინ, მთელი ხაზინის ფული არ ეყოფოდა ამ საქმეს.“

და უდიდესმა მეცნიერმა იმამ გაზალიმ ერთხელ ასევე თქვა: „ჩემი თავი ცას მიაღწევდა, იმის ფეხით გათელვა რომ არ შემეძლოს რაც არ ვიცი, იმასთან შედარებით, რაც ვიცი.“ ეს დიდებული ადამიანი არ მოერიდა ეღიარებინა, რომ მისი ცოდნა არც ისე დიდია.

ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) საუბრობდა რა შემეცნების საფეხურებზე, თქვა შემდეგი:

*„შემეცნება სამი საფეხურისგან შედგება: პირველ საფეხურამდე მიღწეული ადამიანი (ანუ ვინც რაღაცაში გაცნობიერდა) ხდება ამაყი და ყოყოჩი“.*

*მეორე საფეხურამდე მიღწეული ადამიანი აღფრთოვანებულია (ღვთიური ძალისა და მისი სამეფოსგან).*

*მესამე საფეხურს მიღწეულს კი ესმის, რომ მან არაფერი იცის, (გააცნობიერებს, რომ ღმერთის ცოდნა უსაზღვრო და დაუსრულებელია)”.*

ნუთუ ადამიანის მიდრეკილება  - გაეშოროს თავის ქმედებებს  - არ არის ის ცნობილი „წყლიანი დოქი“, რომელიც „ტიგროსის“ მახლობლად იმყოფება?

და დაგვიფაროს ალლაჰმა!

როგორ შეუძლია ჭეშმარიტ სარწმუნოებას – სულის (ღვთიურ საჩუქარს) ჰიდაიათს – იმყოფება რა

იგი შაითანის ზეგავლენის ქვეშ, ეს უკანასკნელი კი წინაღობას უქმნის ჭეშმარიტების სხივს, რათა მან ვერ მოახერხოს შეღწევა და გაცისკროვნება სულისა, ეს მსგავსია მკვრივი, სქელი ღრუბლებისა, რომლებიც მზეს ფარავენ. ადამიანმა შეიძლება ოკეანედ მიიღოს „ერთი დოქი წყალი", ვინც რომ არ იცის უზენაესი ალლაჰის „დიჯლე" და შეიძლება დაიხრჩოს, დაიბნევა რა საკუთარ მოსაზრებებში.



ერთხელაც ჯუნაი ბაღდადი შეხვდა ყინულის გამყიდველს, რომელიც, ხალხის ყურადღებას იპყრობდა, ხმამაღლა ყვიროდა: „დაეხმარეთ ადამიანს, ვისი სიმდიდრეც დნება!" გაიგო რა ეს სიტყვები ჯუნაიდმა, გული წაუვიდა და მიწაზე დაეცა.

თუ ჩვენ უპირატესობას არ მივანიჭებთ იმქვეყნიური ცხოვრების სიკეთეებს ამქვეყნიურისას, მაშინ ჩვენი შრომის ნაყოფი, მცდელობები წარმავალ სამყაროში გახდება ის წილი, რომელსაც გაიყოფენ ერთმანეთში შაითნები. ამის შედეგი კი იქნება დაბნეულობა და მწარე გულგატეხილობა. შეუგნებელი მფლანგველობა და გულმოწყალების არქონა – არის წარმავალი ცხოვრების ბოროტება. ეს არის წინაპირობა ტანჯვისა და წამებისა იმქვეყნიურ სამყაროში.

წარსულ დღეებს ვერ დაიბრუნებ და შეუძლებელია ცხოვრების განვლილი დღეების ფურცლების გადაწერა. ჩვენი შემდგომი დღეები კითხვის ნიშნის ქვეშაა. ჩვენ გახიდულნი ვართ წარსულსა და მომავალს





შორის. და თუ ჩვენ მოვასწრებთ, დავთესოთ კეთილი მარცვლებით, ოფლს დავღვრით შრომაში, ავამუშავებთ ჩვენ სულებსაც, მაშინ, ინშა ალლაჰ, არამიწიერ ცხოვრებაში ჩვენ პატივი გვექნება, ვიცხოვროთ ბრწყინვალე სასახლეებში.

შეიხ სადიმ ერთხელ თქვა: „დედამიწის ზედაპირი არის საერთო მაგიდა აქ მცხოვრებთათვის. ეს სუფრა ყველასათვის გაშალა ღმერთმა."

ყველა მისი ქმნილების საკვებით უზრუნველყოფა – ეს მისი ღვთაებრივი წყალობის გამოვლინებაა. მოწყალე ღმერთი აჭმევს, ასმევს და აცმევს ყველას, ამასთან არ ანსხვავებს მეგობრებს, მტრებს, მათ მორჩილებას თუ დაუმორჩილებლობას. უზენაესი ალლაჰი მთელი თავისი მოწყალების უკიდეგანობით მოიცავს ყოველ სულიერს. ბუნებრივია, რომ ეს მისი ყოვლისმომცველი გულმოწყალება მოიცავს პატარა ზღარბის შვილის მიმართ მზრუნველობასაც, ვინაიდან ღმერთი თავის თავზე იღებს დაჩაგრული ადამიანის მიმართ მზრუნველობას, თუნდაც ის იყოს ურწმუნო. მისი ღვთიური მოწყალება, რომელიც შეიცავს ფარულ საიდუმლოებებს, სიბრძნე და დარიგებები, აჯილდოვებს ადამიანს, რომლის ჭეშმარიტი ბუნება შერყვნილი არაა მიწიერი ინსტინქტების გამოვლინებებით, ხასიათის, ესთეტიკურობის, სინაზის, სულის ალღოიანობის, განმარტოვების სურვილით და ღვთისმოშიშობით. უზენაესი ალლაჰის წყალობის გამოვლინების ხარისხი არის განსაკუთრებული მაგიდა, რომელიც განკუთვნილია მხოლოდ მართლმორწმუნე მუსლიმანებისთვის, რომლებიც იმყოფებიან ახირეთში (იმქვეყნიურ სამყაროში).

ყველაზე დიდი ბედნიერება არის სამოთხე და რუიათ-ჯამალულლაჰი (ბედნიერება,ნახო ალლაჰი სამოთხეში) და ამაში ეჭვი არ შეგეპაროს ისევე,როგორც ადამიანი უყურებს სავსე მთვარეს და ამაში ეჭვი არ ეპარება. ვინაიდან ადამიანი არის ალლაჰის ყველაზე სრულყოფილი სახელის გამოვლინება, ის არის უზარმაზარი სამყაროს პატარა მოდელი. მისი მიწისგან შექმნილი სხეული არის მისი არსის გარეგნული სახე. სხეული წარმავალია. მისი ჭეშმარიტი არსი – არის სინათლის იდუმალების და ღვთიური ჭეშმარიტების ფარული საგანძური. ეს კი არის ადამიანის წმინდა თვისება. გააჩნია რა ეს მას, ადამიანი ითვისებს თავის წილ ცოდნას ალლაჰის ცოდნის ზღვიდან, თავისი შექმნის მიზნის შესაბამისად.

ჰალლაჯ-მანსურმა, ალლაჰის საიდუმლოებათა ზღვაში მისწრაფებებისა და აღფრთოვანების გამოვლინებისას, დაიწყო თავისი არსებობის წარმავლობიდან გათავისუფლება, ისევე, როგორც ფარვანამ, რომელიც, თუნდაც სიცოცხლის ფასად, შუქისკენ მიისწრაფვის.

ის იწვოდა ღმერთისადმი და მისი გამოვლინებებისადმი სიყვარულით. როდესაც მისი სული უზენაესი ალლაჰის ზემოქმედებით აღზევდა,და მან მოიპოვა სულიერი სიმშვიდე, მისი შესუსტებული ადამიანური ინსტინქტები მიუახლოვდნენ დამამთავრებელ წერტილს. ის საკუთარი თავისთვის უცხო გახდა, მოუნდა საკუთარი თავისგან გათავისუფლება. ღმერთის სიყვარულით თრობამ საზღვარი არ იცოდა. და მაშინ მან თქვა: „მეგობრებო, მომკალით! ვინაიდან ჩემი მარადიული ცხოვრება სიკვდილშია!“ როცა მას ქვებს





უშენდნენ, ის დაჭრა მხოლოდ მიხაკმა, რომელიც მას მეგობარმა ესროლა. თუნდაც მის მიმართ გამოვლენილი ასეთი ამქვეყნიური დამოკიდებულება, სიმპათია, ღიმილი – მისთვის აუტანელი იყო. მისი მდგომარეობა სხვა სიტყვებით ასე შეიძლება გადმოიცეს: „საკუთარ უკვდავებას უნდა მიაღწიო იმით, რომ შენ ღვთიურ არსს დაუქვემდებარო შენი წარმავალი არსი. ზღვაში თავით ფეხებამდე ჩაყვინთული ადამიანი არაფერს ხედავს წყლის გარდა, ისევე როგორც ზღვაში ჩავარდნილი წყლის წვეთი მასში ქრება.“ ამ მდგომარეობას მიღწეული ადამიანები, სკუთარი თავის გამოკლებით, ყველაფერში ღმერთის ძალას ხედავენ.

ერთ-ერთ ჰადისში ასეთი მაგალითია მოყვანილი: *„თუკი ვინმეს უნდა დედამიწაზე არსებული ცოცხალი მკვდარის ნახვა, შეხედოს აბუ ბაქრს!“*

გახდა რა დიდებული სიმბოლო გულმოწყალებისა და სამართლიანობისა, ხალიფა ომარმა (რადიიალლაჰუ ანჰუ), შედიოდა რა დამასკოში, დასვა თავისი მონა აქლემზე, რადგან ქალაქში შესვლის მომენტში აქლემზე დაჯდომის სწორედ მისი ჯერი იყო. თვითონ ხალიფა ომარი აქლემის გვერდით მოდიოდა. დაინახა რა აქლემზე შემომჯდარი მონა, ხალხმა ის ხალიფად მიიღო.

მისი სიკვდილიდან ცოტა ხნის შემდეგ მის მეგობრებს ესიზმრათ სიზმარი, სადაც ისინი ომარს ეკითხებოდნენ (რადიიალლაჰუ ანჰუ) „როგორ მიგიღო და როგორ მოგეპყრა შენ ჩვენი ღმერთი?“. პასუხი ასეთი იყო: „დიდება ალლაჰს! მე მყავს შემწყალებელი და

გულმოწყალე ღმერთო!“

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა: *„რამდენადაც სიღარიბე არის კეთილშობილების და გულუხვობის სარკე, იცოდე, რომ ცუდია, როდესაც ეს ფერმკრთალდება.“*

ანუ ხმა, რომელიც ისმის, რომ მათხოვარს არ დაეხმარება, მას გულს ატკენს. მისი გული დასველდება, როგორც დაორთქლვისგან დანამული სარკე, რის შედეგადაც ის აღარ იქნება პრიალა, ღრმა. ის კარგავს კეთილშობილების და გულუხვობის არეკლვის უნარს. და მაშინ ჩვენი ქმედებები დიადად მოგვეჩვენება, ეს მოგვატყუებს და გვაცდუნებს. ერთი დოქი წყალი მდინარედ მოგვეჩვენება, რადგან ვერაფერს გავიგებთ „ტიგროსსა“ და მის პატრონზე. ჩვენ მიწიერ სურვილებს ბოლო არ უჩანს. გვეგონება, რომ რასაც ვფლობთ, ჩვენი საკუთრებაა, კანონიერად ჩვენ გვეკუთვნის და ეს ჩვენთვის აშკარაა. როდესაც დახმარებას გვთხოვენ, არ გვექნება მსხვერპლის გაღების უნარი და ისე მოვიქცევით, გეგონება ჩვენ საკუთარს გვთხოვენ, რაც მხოლოდ ჩვენ გვეკუთვნის. ამის შედეგად ბროლივით ნატიფი, გამჭვირვალე კეთილშობილების სარკე დაიბურება და მუქი ლაქებით დაიფარება. ანუ დროებით სახმარად მიცემული სიმდიდრის პატრონს რეპუტაცია და სახელი გაუფუჭდება. ხოლო ღმერთმა წმინდა ყურანში შემდეგი ინება:

فَأَمَّا الْيَتِيمَ فَلَا تَقْهَرْ. وَأَمَّا السَّائِلَ فَلَا تَنْهَرْ.

**„ნუ აწყენინებ ობოლს და ნუ განაგდებ მოწყალების**

**მთხოვნელს“.** (სურა დუხა, აიათი 9-10)

მევლანამ ასე თქვა ერთ-ერთ თავის ბეითში: *„როგორც ლამაზი ადამიანები ეძებენ სუფთა და გამჭვირვალე სარკეებს, ასევე გულუხვი ადამიანები ეძებენ უსუსურ და დაუცველ ადამიანებს. ლამაზი ადამიანების სახეები სარკეში ირეკლება, კეთილი საქმეების სილამაზე კი უპოვრებისთვისა და დაჩაგრულთათვის მოწყალების გაღებაში ვლინდება“.*

ლამაზი ადამიანები სარკეების მონები ხდებიან, იხიბლებიან თავიანთი სილამაზითა და წარმომადგენლობით. როცა დაბურულ შუშებსაც ჩაუვლიან, მათშიც იხედებიან, რათა საკუთარი თავი დაინახონ. სულიერი გულუხვობა კი, რომელიც ჭეშმარიტი სილამაზეა, ვლინდება უპოვარი, დაჩაგრული და დაუცველი ადამიანების გულის სარკეში. მევლანამ (დაე, გადმოვიდეს მასზე ალლაჰის წყალობა) ასე თქვა: *„ამ შემთხვევაში უპოვრები ღმერთის მოწყალების, ღირსებისა და გულუხვობის სარკეები არიან. ღმერთთან ახლოს მყოფნი ყოველთვის იმყოფებიან გულუხვობისა და დიდსულოვნების მდგომარეობაში.“*

„თეფსირ-ი ხაზინში“ ჯაბირი (რადიიალლაჰუ ანჰუ) გადმოგვცემს შემდეგს: „პატარა ბიჭი შუამავალ მუჰამმედთან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მივიდა და უთხრა, რომ დედა სთხოვდა, მოწყალება გაეღო და პერანგი მიეცა. მაშინ ალლაჰის შუამავალს მხოლოდ ის პერანგი ჰქონდა, რაც თვითონ ეცვა. მან ბიჭს უთხრა სხვა დროს მოსულიყო. ბიჭი წავიდა. როდესც მეორედ მოვიდა, უთხრა, რომ დედა თხოვდა შუამავალს თავ-





ის პერანგს. ამიტომ მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შევიდა სახლში „ჰუჯრა-ი საადათ-ში, გაიხადა პერანგი და ბიჭს გაუწოდა. იმ მომენტში ბილალმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) დაიწყო აზანის კითხვა, რადგანაც ნამაზის დრო იყო მოსული. მაგრამ ალლაჰის შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) არ შეეძლო ლოცვაზე დასწრება, რადგან სხვა სამოსი არ ჰქონდა. მისი არყოფნით შეწუხებული ზოგი საჰაბი შუამავლის სახლში მივიდა და მათ ნახეს, რომ მას პერანგი არ ეცვა.“



სიმდიდრე ის არის, რაც დროებითი მოხმარებისთვის მოგვეცემა და მისი ფლობით გამოწვეული სიამოვნებისა და ბედნიერების გაგება მხოლოდ გაჭირვებულს შეუძლია თუ გამოვავლენთ თანაგრძნობას მათ მიმართ, ვისაც ეს სჭირდება, გავუღებთ რა ჩვენი სულის მოწყალებისა და ყურადღების კარს. მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა:

*შენი გულისხმიერებითა და სინაზით მზე გახდი!*

*გახდი ღამე, რომელიც დაფარავს სხვათა ხინჯებს!*

*გახდი ალმასის მძივი შენი ღირსებით!*

*გახდი ჩქარი მდინარე შენი დიდსულოვნებით!*

*იყავი გარდაცვლილივით მშვიდი შენს რისხვაში!*

*ხოლო მორჩილებაში იყავი მაგარი, როგორც მიწა!*

*ისე უნდა გამოიყურებოდე, როგორიც სინამდვილეში ხარ.*





*და იყავი ისეთი, როგორადაც გამოიყურები.*

არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ როგორც არ უნდა ეცადოს ადამიანი თავის მოჩვენებას, გარეთ მაინც ის გადმოედინება, რაც მისი სულის ჭურჭელში დევს. ვინაიდან, რამდენი ჭურჭელი იყო, რომლებზეც ამბობდნენ, რომ სავსე იყო სიყვარულის ცეცხლით, მაგრამ შედეგად მათგან გადმოედინა დაუდევრობისა და წინდაუხედავობის წყალი სწორედ ისე, როგორც იმათ შემთხვევაში, ვინც სიცოცხლის ელექსირზე „აბი ხაიათზე" ლაპარაკობს და არც თვითონ დაულევიათ ის და არც სხვებისთვის მიუციათ. და რამდენია ალლაჰის წმინდა და ერთგული მონა, ვინც თავისი მოკრძალებულობისა და მორჩილების მიღმა იმალება. გარეგნულად ისინი ცარიელ ჭურჭლებს გვანან, სინამდვილეში კი ოკეანესავით ღრმა და უძირო აღმოჩნდნენ! ალლაჰმა ისინი, როგორც წყალი სამოთხის ნაკადულიდან, ალლაჰზე შეყვარებულებს აჩუქა, რომლებიც წუხდნენ საშინელი მოწყენილობისა და წყურვილისგან.

**დაე, მოწყალე ალლაჰმა ჩვენც გვიწყალობოს ასეთი სამოთხის წყაროს წყალი ქავსარი და სულ ცოტაც შეუდარებელი მდინარე მა-ი თასნიმიდან, ასევე გვიწყალობოს გულახდილი, ერთგული, სულით სუფთა ადამიანები, რომლებიც ღირსნი არიან ალლაჰის წინაშე დგომის!**

**ამინ!.**







# სულის სარკის შესახებ

ადამიანებმა, რომლებმაც სული ცოდვებისგან სრულიად განიწმინდეს, გათავისუფლდნენ სუნისა და ფერის მონობისგან. ყოველ წამს ცხოვრება მათ აჩვენებს ღვთიური სილამაზის ახალ გამოვლინებებს. მოიშორეს რა ნაჭუჭი, ისინი ჩაწვდნენ არსს და აღმართეს აინალ-იაკინის ქეშმარიცებს დროშა.

მევლანა ჯალალედინ რუმი

## სულის სარკის შესახებ

ერთხელ ჩინელმა მხატვრებმა თქვეს, რომ ისინი უფრო კარგი, გამოცდილი და ნიჭიერი მხატვრები არიან, ვიდრე თურქი მხატვრები. თურქი მხატვრები კი პირიქით ამტკიცებდნენ და ამბობდნენ: „არა! ჩვენ უფრო უკეთესები და გამოცდილები ვართ, ვიდრე ისინი“. სულთანმა გაიგო რა ამ პაექრობის შესახებ, გადაწყვიტა, მხატვრებისთვის შეჯიბრი მოეწყო. მან უთხრა: „გეყოფათ კამათი და წარმოადგინეთ თქვენი ნამუშევრები“. სულთანის წინადადება ორივე მხარემ მიიღო. მხოლოდ ჩინელებმა მოითხოვეს ოთახის შუაში დაეკიდათ ფარდა, რათა თურქებს მათი ნახატების ასლის გადაღება არ შეძლებოდათ. მერე მათ სულთანს თხოვეს, მიეცა ძალიან ბევრი ფერადი საღებავები. თურქებმა კი ბევრი არაფერი მოთხოვეს. მათ მხოლოდ ის სჭირდებოდათ, რაც კედელს დაწმინდავდა ნადებისგან და მას გააპრიალებდა. მათ ამჯობინეს, რომ მრავალფეროვნებით არ ესარგებლათ. ვინაიდან მათ იცოდნენ, რომ მრავალფეროვნება სურათის უფერულობა იქნებოდა და არა მისი ორიგინალურობა.

ოსტატობა უფერულობის გამოვლინებაში მდგომარეობს და არა ფერების სიმრავლეში. მაგალითად, ღრუბლებს ცაში, წყალს მდინარეში არ აქვს თავისი





ფერი. მათ ფერს აძლევს მზე. სამუშაოს დამთავრების დროს სულთანი ჯერ იმ ოთახში შევიდა, სადაც ჩინელი მხატვრები ხატავდნენ. მათი ნამუშევარი მას ძალიან მოეწონა. მას ნამდვილად შეუყვარდა იმ საღებავების სამყარო, რომელიც იფრქვეოდა მათ ნახატებსა და მათ სილამაზეში. როცა თურქი მხატვრების დრო დადგა, მათ პირველად მოითხოვეს, რომ ჩამოეხსნათ ფარდა, რაც ოთახს ყოფდა. როცა ფარდა ჩამოხსნეს, მზერა მიიპყრო სულში ჩამწვდომმა სურათებმა. ისინი მართლაც იყო ჩინელი მხატვრების მიერ შესრულებული სურათების ანარეკლი. აისახებოდა რა კედელზე, რომელიც თურქმა მხატვრებმა ბზინვარე სარკესავით გააპრიალეს, სურათები გაცილებით ნათლად და კარგად გამოიყურებიდა, ვიდრე ორიგინალი. სულთანმა, რომელსაც თვალწინ გადაეშალა ულამაზესი სანახაობა, ღირსეულად შეაფასა თურქი მხატვრების ნამუშევრები. ასე რომ, მათ არ დაუხატავთ არც ერთი სურათი, მხოლოდ ყველა ნაცნობი მეთოდით გააპრიალეს კედელი, რომელზეც აისახა ჩინელ მხატვართა ნამუშევრები. ამით იმას მიაღწიეს, რომ ისინი ცნეს უფრო ნიჭიერ და გამოცდილ მხატვრებად.



**მასნავი:**

*ო, შვილო, რომელმაც, თურქი მხატვარივით, შეიცანი ალლაჰი. მათ არ გამოუყენებიათ ზეპირად დასწავლილი მაგალითები, არც წიგნები, არც წარმოუჩინებიათ თავიანთი ნიჭი და უნარი. ანუ, ისინი ვიწროდ არიან*





გარე, ხილული მეცნიერებების პროკრუსტეს სარეცელში, რადგან მათ გადალახეს ცოდნის ხილული ბარიერები. მათ თავიანთი სულები სრულყოფილებამდე მიიყვანეს მბრწყინავი სარკის დონემდე, რომელიც სუფთაა ჟანგისა და მტვრისგან. სწორედ ამისგანაა, რომ მათი სულის სარკეები აირეკლავენ ჭეშმარიტ სილამაზეს. ღვთიური გამოვლინებები აირეკლება ღმერთის ერთგულ მორწმუნეთა სულებში და მათთან მიახლოებულ სუფიებში. სულის ასეთი ბრწყინვალე მდგომარეობის მისაღწევად, ის უნდა განიწმინდოს ხოლმე ისეთი გრძნობებისგან, როგორიცაა ზიზღი, ქედმაღლობა, ეგოიზმი, ავხორცობა, ჟინი, სიხარბე და სხვა მიწიერი სურვილები.

უზენაესმა ალლაჰმა უბრძანა შუამავალ მუსას (ალეიჰისალამ): „ო, მუსა, ჩაიყავი ხელი უბეში. დაე, ხელი გახდეს სრულიად თეთრი!“ შუამავალმა მუსამ (ალეიჰისალამ) შეასრულა ბრძანება და მისი ხელი გახდა მზესავით თეთრი, რომელიც გამოსცემდა შუქს. რადგან შუამავლის სულის სარკეში აისახა სამყაროსგან უხილავი უსასრულობა, რომელსაც არც ბოლო და არც დასასრული არ ჰქონდა. როდესაც შუამავალმა მუსამ (ალეიჰისალამ) ხელი გულზე დაიდო და არაფერი სურდა, გარდა ღვთიური შემოქმედებით ტკბობისა, მისმა ხელმა, მის სულში ღვთიური გამოვლინების მეოხებით, თოვლივით ქათქათა ბრწყინვალება შეიძინა. მუსას (ალეიჰისალამ) სულში არეკლილი უხილავი სამყაროს დაუსრულებლობა სინამდვილეში არ შეიძლება მოთავსდეს არც ზეცაზე, არც მიწაზე და არც ზღვაზე, რადგან მათ გარკვეული საზღვრები

*გააჩნიათ. ხოლო იმას, რასაც ზღვარი არ გააჩნია, ვერ მოთავსდება იმაში, რასაც საზღვრები გააჩნია. ამიტომ მისი არსი და ატრიბუტები, რომელთაც საზღვარი არ აქვთ, აისახებიან მხოლოდ სულის სარკეში, რომელიც მიწიერების ჭუჭყისგან არის გასუფთავებული. ვინაიდან სულის სარკე, ღმერთის სრული გამოვლინება – ეს არის ადგილი, სადაც აირეკლება უსასრულობა დასაწყისისა და დაბოლოების გარეშე. ისინი, ვინც ალლაჰის სახელით გაასუფთავა თავისი სულები, თავიანთი ცხოვრების ყოველ წამს ხედავენ სულ ახალ და ახალ სილამაზეთა ანარეკლს, ხდებიან რა ალლაჰის დაუსრულებელი ძალისა და ძლიერების მოწმენი. ანუ ისინი აღმოაჩენენ მასში დაფარულ ჭეშმარიტებას ადამიანის შესახებ, ვინაიდან მათთვის არ არსებობს მეტაფორული ქრომატული ფერები და არომატები, რომელთა მშვენიერებისკენ ჩვენ მივილტვით, რდგან ისინი გასცდნენ მიწიერი ფერების არომატებსა და ელფერს. მათ მიაღწიეს მარიფათულლაჰის დონეს, ანუ შეიმეცნეს ალლაჰის ჭეშმარიტება.*

*მოიშორეს რა ნაჭუჭი, ისინი ჩაწვდნენ არსს და აღმართეს აინალ-იაქინის ჭეშმარიტების დროშა. ამიერიდან ისინი, ამგვარი აღმავლობის შედეგად მიაღწიეს რა ჰაქქალ-იაქინის დონეს, იმ სიმაღლეებიდან ალლაჰის მარადიულობის ყურებით ტკბებიან.“*



სამყაროს სიამაყემ მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) თქვა:





*„ჩემ თემში მე მეშინია სამი რამის გამოვლინების, რაც ჩემს მერე მოხდება, კერძოდ:*

*1. სურვილებისადმი მიდრეკილება, საკუთარი ჟინის დაკმაყოფილება, ამით ტკბობა და ამ ნიადაგზე გადახრა.*

*2. ავხორცობა და მუცელღორობა;*

*3. ცოდნის მიმართ ინტერესის დაკარგვა და სრული უცოდინრობის და გაუგებრობის მდგომარეობაში ყოფნა.“*

ცოდნის შეძენა შეიძლება მცოდნე ადამიანებისგან და წიგნებიდან. მაგრამ ის ადამიანები, ვინც განათლება მიიღეს და სიკეთეს და კეთილ საქმეებს არ სჩადიან, რისკავენ, იყვნენ ცარიელი და ზედაპირული ადამიანები. სამყარო, თუკი მას სულის პრიზმაში გავხედავთ, სავსეა ნატიფი ფარული აზრებითა და სიბრძნეებით. ასე მიიღწევა ის, რომ სამყარო მოგვეცა ჭკუის დარიგებისთვის, რომ ეს ჩვენი გაკვეთილია. ეს სამყარო რელიგიის სკოლას გავს, სადაც მეფობს ადამიანის გამოცდის ატმოსფერო. ისინი, ვინც საკუთარ თავს აკლებენ ჭეშმარიტ ბედნიერებას, ზიანს აყენებენ გონიერებისა და შორსმჭვრეტელობის კეთილშობილ ხარისხს იმ სამყაროში, სადაც მეფობს ღვთიური აღზრდა და ბრძნული მმართველობა.

ადამიანთათვის იმქვეყნიური სამყაროს აღმოჩენის აუცილებლობა და ჭეშმარიტება რომ ემცნო, ალლაჰმა შემდეგი ბრძანა:

كَلَّا سَيَعْلَمُونَ. ثُمَّ كَلَّا سَيَعْلَمُونَ

**„ისინი მალე გაიგებენ! დიახ, ისინი მალე** (აუცილებლად) **გაიგებენ!“** (სურა ნაბა, აიათები 4-5)

ღმერთის ასეთი გამოვლინებები, ანუ შუამავალთა გზავნილები ცოდნის საიდუმლოებაში ადამიანთა გათვითცნობიერებისა და მათ ჭეშმარიტ გზაზე დაყენების შესახებ, – არის ალლაჰის სიყვარულის, მოწყალების და გულუხვობის გამოვლინება. როცა ადამიანი გონიერი ხედვით შეხედავს საკუთარ თავს, მის გარშემო მყოფთ და საერთოდ, რაც მის ირგვლივ ხდება, მიხვდება, რომ იცხოვრო ისე რომ ასირათი (განკითხვის დღე) არ იცოდე, ხედავდე უზენაესის ძალის გამოვლინებას შეუიარაღებელი თვალით, უყურებდე მის სამეფოს შენ გარშემო, სულ ცოტა რომ ვთქვათ, სასაცილო და აბსურდულია. ხვალინდელ დღეზე, ცხოვრების დასასრულზე მოფიქრალი გონიერი ადამიანი ადვილად გაიგებს, რომ საჭიროა საზღვარი დაუდოს გაუთავებელ სურვილებს, ჟინს, წარმავალ სასიყვარულო გატაცებებს და, აიღებს რა ორიენტაციას ღმერთის მიერ დასახულ მიზნებზე, თავისი სიყვარული ღმერთისკენ მიმართოს. რადგან თვით ღმერთმა განსაზღვრა მისთვის მსახურების ეს მიზანი, როცა ადამიანს ქმნიდა. დერვიშების მეჩეთსა და თექქე დარვიშების საცხოვრებელ სახლებში არის გამონათქვამი, რომელიც ამბობს:

*„იყავი მომთმენი და შემწყნარებელი!*

*და ესეც გაივლის.*

*იყავი გულისხმიერი და ზრდილობიანი!*

*და ბოლოს „არაფერი“.*

ეს გამონათქვამი სხვა არაფერია თუ არა შესანი-

შნავი მინიშნება, ჭეშმარიტების სიგნალი, რომელიც გაფრთხილებისა და შეგონებების ნიშნების მატარებელია.

خُو شْ کُورْ يَا هُو

*„გქონდეს მოთმენის უნარი!“*

*„ნუ აწყენინებ ნურც ერთ ცოცხალ არსებას!“*

*„ნუ გაბრაზდები ნურც ერთ ცოცხალ არსებაზე!“*

ეს შეგონებები იმის ლოზუნგია, ვისაც საღი გონება და წმინდა, მოსიყვარულე გული აქვს.

რა მშვენივრად გადმოსცა ეს პოეტმა თავის სტრიქონებში:

*„ო, შეყვარებულო! აი, სამყაროს მიზანი!*

*თვითონ ნურავის დაჭრი და*

*სხვისგან ნუ იქნები დაჭრილი!*

ეს გარკვეულ წილად არის რჩევა, რომ ხილული მიზეზების საზღვრებს გავცდეთ და თვით ღმერთის ნებას დავემორჩილოთ. უნდა აღინიშნოს, რომ შემწყნარებლური და მომთმენი დამოკიდებულება იმას ეხება, რასაც ღმერთი ეთანხმება. მაგრამ ეს არავითარ შემთხვევაში არ ეხება აღვირახსნილობას და გახრწნილობას. ვინაიდან მსგავსი ქმედებები – ეს არის უმადურობა, რაც ღმერთის რისხვას იწვევს და სასჯელს იმსახურებს.





يُودَه كَجَرْيَا هُو

*„მოისმინე! და ესეც გაივლის!“*

ეს ფრაზა შეიძლება სხვანაირად გამოვხატოთ, როცა მონას მივმართავთ:

ო, ადამიანო! მთელი შენი სიხარული და დარდი – შენი სტუმრებია. ნუ გგონია, რომ ეს მუდამ ასე გაგრძელდება. ნუ დადარდიანდები შენი საწუხარის გამო, რადგან ის წარმავალია. და ნუ იზეიმებ შენს სიხარულს, რადგან ის სამარადისო არ არის. წარმოიდგინე, რომ სასტუმრო ხარ, მაშინ ეს სიხარული თუ დარდი შენი სტუმრები იქნებიან, რომლებიც რამდენიმე დღით გაჩერდნენ შენთან. ნივთები კი, რომლებიც შენ გაგაჩნია და შენი განცდის მიზეზი გახდა, მხოლოდ შენ არ გეკუთვნის. ის მათი საკუთრებაცაა, ვინც შენს მერე მოვა, თითქოს ეს არის ქონება სხვაზე გადაცემის უფლებით.

ამიტომაც არ ღირს მათზე დარდი და წუხილი. მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა:

*„ო, მგზავრო, რომელიც ღმერთთან მიდიხარ! გიხაროდეს, თუკი გაქვს დარდი და სიმწარე! ვინაიდან ესაა ხაფანგი, შენი უსაყვარლესი ღმერთის მიერ შენთან შესახვედრად დაგებული. ჭეშმარიტად, ადამიანს ღმერთი ახსენდება და მასთან ნავსაყუდელს ეძებს, როდესაც დარდითა და მწუხარებით სავსეა“.*

*დარდი და მწუხარება განძია. განძია ასევე ავადმყოფობები და უბედურებები, რომლებიც თავზე გატყდება.*





*მწუხარება – ეს არის სულიერების მოწყალე ნიავი, რომელიც გულის სარკიდან მტვერს წმენდს. ღმერთმა დაგვიფაროს! მას ნუ შეადარებთ ბოროტ ქარიშხალს!*

*სიყვარულის ამ გზაზე არავის ვახსენდები, დარდისა და მწუხარების გარდა. ამიტომაც: „ათასგზის ქება მათ!“*

ჩაწვდა რა ამ საიდუმლოს, პოეტი ჩვენ ყურადღებას ამახვილებს იმ ჭეშმარიტებაზე, რომ ყოველივეში, რაც ღმერთიდან მოდის, ძევს წყალობა, რომ დარდი და წუხილიც შეიცავენ დიდ სიბძნეს, ფარულ არსს, შეგონებას. ეს ყველაფერი არის ადამიანის გამოცდა ღმერთის მიერ, რომელიც მას ეხმარება გაარჩიოს ღმერთისადმი ნამდვილი სიყვარული ცრუ სიყვარულისგან, რაც მხოლოდ მოჩვენებითობაა და მის მიმართ სიყვარულის შესახებ მხოლოდ ლიტონი სიტყვებისგან შედგება. ერთმა პოეტმა ასე თქვა:

*„შეყვარებული ყოველთვის შეყვარებულთანაა უბედურებასა თუ ბედნიერებაში, ის კი არ არის შეყვარებული, ვინც ამ ჭეშმარიტებას არ ეზიარა“.*

ვინაიდან დარდი, უბედურება და წუხილი, რაც ხალხში ღმერთის სასჯელი ჰგონიათ, ღმერთზე შეყვარებულთათვის დიდი წყალობაა. დარდიანი გული უფრო იხსენებს უზენაესს. ის მის მორჩილად ცხოვრობს. ალლაჰი კი, მათი უზენაესთან სიახლოვის ხარისხის მიხედვით, ამჟღავნებს უკიდურეს, განსაკუთრებულ მოწყალებას და ახარებს ამ გულებს.

ეყრდნობა რა ამ ჭეშმარიტებას, მევლანა ჯალალედინ რუმი ამბობს: *„ო, ბულბულო! როდემდე უნდა ღვა-*





*რო ცრემლი და იტანჯო მკაცრი ზამთრის გამო? ო, ბულბულო! შეიძლება კი, გამუდმებით ლაპარაკობდე ტანჯვა-წამებაზე? თუ შენი სული გულწრფელადაა დამოკიდებული და მიჯაჭვული შეყვარებულზე, მაშინ თვალები გაახილე და ალლაჰს მადლობა უთხარი! დაივიწყე ეკლები, როცა უმღერ ვარდებს! ნუ ილაპარაკებ მის მჩხვლეტავ ტოტებსა და ფესვებზე! მის არსს შეხედე! რატომ ხარ ასე დაკავებული ამ წარმავალი ცხოვრების პრობლემებით? თუ ადგილი, სადაც გინდა მოხვდე, არ მდებარეობს ძალიან, ძალიან შორს ამ სამყაროს საზღვრებიდან?!"*



გამოთქმა: „ო, ადამიანო, იყავი თანაზიარი და ზრდილი!" მოუწოდებს ალლაჰის მონას, იყოს ზრდილობიანი, დელიკატური, დახვეწილი და იცოდეს ეტიკეტისა და კარგი ტონის წესები. ვინაიდან კარგი აღზრდა – ეს არის თასავვუფის ერთ-ერთი მიზნის, ზნეობის მწვერვალი. კეთილი აღზრდა, ადამიანს ხდის მაღალზნეობრივს, პირველ რიგში მისი ღმერთის მიმართ, შემდეგ კი სხვა ყველას მიმართ, ხელს უწყობს ზრდაუსრული, მოუმწიფებელი ადამიანი ღვთისნიერ, მართალ და სრულყოფილ ადამიანად გარდაიქმნეს. უზენაესმა ალლაჰმა სურა „ხუჯურათში", ისევე, როგორც სხვა სურებში, ინება რომ მართლმორწმუნე მუსულმანები იყვნენ თავაზიანნი თავიანთი შუამავლის მიმართ (სალლალლახუ ალეიჰი ვა სალლამ). ასეთი პატივსაცემი, თავაზიანი დამოკიდებულება დამრიგებლის, მშობლების, ყველა მართლმორწმუნე მუსულმანე-





ბის მიმართ, შემდეგში ყველა ცოცხალ არსებაზე უნდა გაგარძელდეს.

სუფიან სავრიმ (დაე, ალლაჰმა მოიღოს მოწყალება მასზე) ასე თქვა: „კარგი მანერები, თავაზიანობა, დელიკატურობა და კარგი აღზრდა აგვაცილებს უზენაესი ალლაჰის რისხვას."

იბნ აბბასმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) თქვა: „ზრდილობიანობის მწვერვალს წარმოადგენს უზენაესი ალლაჰის შეგონებებისა და აკრძალვების დაცვა სიხარულსა და მწუხარებაში."

არსებობს ხასიათის სამი თავისებურება, რომელთა მეოხებითაც ადამიანი არასდროს არ იქნება დაჩაგრული. ესენია:

1. კარგი მანერები,

2. (თანაცხოვრება) ურთიერთობა ადამიანთან, რომელსაც აქვს კარგი მანერები,

3. არ მიაყენო ადამიანებს ტანჯვა.

ამ ზნეობრივ თვისებებზე მშვენივრად გამოთქვა ერთმა პოეტმა:

*ღმერთის მიერ ბოძებული გვირგვინია ზრდილობა,*

*თუ დაიდგამ ის გახდება ბოროტების ცილობა!*

ამ ჭეშმარიტებაზე იუნუს ემრემ ასე თქვა:

*ოსტატ ოქრომჭედლებს რომ ვკითხე, გავიგე,*

*რომ მისაღებია საქმის ცოდნა,*

*და აუცილებლად ზნეობრიობა.*





ალლაჰის გზაზე მიმავალმა ზოგმა მართლმორწმუნემ განსაზღვრა, რომ თასავვუფის აზრი კარგი ზნეობის, დელიკატურობისა და ზრდილობიანობის განვითარებაშია...

ალლაჰის გზით მიმავალმა ზოგმა მართლმორწმუნემ განსაზღვრა, რომ თასავვუფი მდგომარეობს კეთილი ზნის, დელიკატურობისა და ზრდილობიანობის განვითარებაში. საკმაოდ ჭკუის სასწავლებელია შემთხვევა, რომელიც მოუვიდა ჰატამ ასამს, რომელმაც ალლაჰი ირწმუნა. გამხდარი, ავადმყოფური გამომეტყველების ქალი გაცხარებული უყვებოდა შეიხს თავისი უბედურების შესახებ. უეცრად გაისმა, უხეში, უწესო ხმა. ქალი შეშფოთდა, თითქოს მოკვდაო, სრულიად განადგურებული იყო, სანთელივით დადნა. სამარისებური სიჩუმე ჩამოვარდა. შეიხმა, ქანდაკებისთვის დამახასიათებელი დიდებული სიდინჯით, არ შეიმჩნია, რომ უწესო ხმა გაიგო და ქალს უთხრა: „არ მესმის, რას მელაპარაკებით. ყურთ მაკლია. ხმამაღლა ილაპარაკეთ, იყვირეთ. მე ყრუ ვარ."

გაიგო რა ქალმა, რომ მისი საქციელი შეუმჩნეველი დარჩა, წამიერად გარდაიქმნა, გამოცოცხლდა. ასეთი დელიკატურობა, რომელიც ზრდილობის მშვენიერი მაგალითია, მანამდე არც ერთი ხალხის ეტიკეტისა და კარგი ტონის წესებში არ შედიოდა და ამან უბიძგა ხალხს შეიხისთვის მეტსახელი „ასამი" შეერქმიათ, რაც თარგმანში ნიშნავს „ყრუს". აი, როგორია ჭეშმარიტი დახვეწილობა და კეთილი არზრდა ისლამში! ამ შემთხვევის შემდეგ ჰატამი, იცავდა ქცევის წესებს, ხალხში ისე იქცეოდა, როგორც ადამიანი, რომელმაც

ვერ გაიგო იმ ქალის წამხდარი საქციელის შესახებ, ვიდრე ქალი არ გარდაიცვალა. მხოლოდ მისი სიკვდილის შემდეგ შეიხმა მის გარშემო მყოფთ უთხრა: ამიერიდან ყურები დახშული აღარა მაქვს, შეგიძლიათ ჩვეულებრივი ხმით ილაპარაკოთ.

არსებობს ბევრი მაგალითი იმისა, რომ წმინდანები ან მათთან გათანაბრებული ადამიანები, იცავენ ქცევისა და კარგი ტონის წესებს, რომელსაც ასევე იცავდა ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ).

იბნ ათამ (რაჰმათულლაჰი ალეიჰი) ასე თქვა: – „თუკი ვინმემ შეიძინა მართლმორწმუნეთა და ღვთისმოსავთა მანერები, მაშინ მისი ხალიჩა არის სასწაულის ხალიჩა. თუკი ვინმემ შეიძინა წმინდანთა ზნეობა, მაშინ მისი ხალიჩა წმინდანთა ხალიჩის სადარია. თუ ვინმემ შეიძინა შუამავალთა ზნეობა, მაშინ მისი ხალიჩა არის ალლაჰთან სიახლოვის ხალიჩა. და თუკი ვინმემ დაკარგა ზრდილობა და კარგი ზნე, ეს ნიშნავს, რომ მან ყველა სიკეთე დაკარგა.“

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა: *„ვინც თავაზიანობა და კარგი მანერები ვერ ისწავლა, ის არ არის ადამიანი. ვინაიდან ადამიანებსა და ცხოველებს შორის განსხვავება სწორედ აღზრდაშია. გამოფხიზლდი! გულისყურით წაიკითხე ალლაჰის წმინდა ყურანი და ნახავ, რომ აიათიდან აიათამდე ის სრულიად კარგი ტონის წესებისგან შედგება“.*







რაც შეეხება სიტყვას هيجْ „არაფერი“, ის ადამიანს ათავისუფლებს საკუთარ თავზე დიდი წარმოდგენისგან, ეგოიზმისგან და სიამაყისგან. ვინაიდან ღვთიური საიდუმლოს შეცნობა შეიძლება მხოლოდ მაშინ, თუ გათავისუფლდები საკუთარი მისწრაფებებისგან (ნაფსი). ამრიგად, ადამიანის სულიერი განვითარების საწყისი სტადია არის მის მიერ საკუთარი მიწიერი ინსტინქტების გადალახვა და ჟინის მოთოკვა. თასავვუფის ერთ-ერთი მიზანი ისაა, რომ, ღვთის სამეფოს სიდიადეში ალლაჰის ძლევამოსილების დამნახავმა ადამიანმა უნდა შეიგნოს თავისი უზადრუკობა და არარაობა. ყოველივე არსებულის შემქმნელი, თავისი წყალობით დრო და დრო თავის მონებს ამ ჭეშმარიტების შესახებ ახსენებს, უწყობს რა მათ სხვადასხვაგვარ გამოცდებს. ამგვარად ალლაჰმა თვით შუამავალ სულეიმანსაც აგრძნობინა თავისი უსუსურობა, მას რომელსაც შემოქმედმა აჩუქა უდიდესი სამეფო და აურაცხელი სიმდიდრე და რომელიც უზენაესმა სიკვდილის შემდეგ თავის ტახტზე მჯდარი, კვერთხს დაყრდნობილი დატოვა.

წმინდა ყურანში, მიმართავდა რა ადამიანს, ალლაჰმა თქვა:

وَقَدْ خَلَقْتُكَ مِن قَبْلُ وَلَمْ تَكُ شَيْئاً

**„მე შენ არაფრისგან შეგქმენი.“** (სურა მარიამი, აიათი 90)

وَمَا بِكُم مِّن نِّعْمَةٍ فَمِنَ اللهِّ ثُمَّ إِذَا مَسَّكُمُ الضُّرُّ فَإِلَيْهِ تَجْأَرُونَ

**„ყოველი სიკეთე, რაც თქვენ თავზე გადმოდის, ალლაჰისგანაა. თქვენ მხოლოდ მასზე ლოცულობთ, როდესაც უბედურება გატყდებათ თავს“.** (სურა ნაჰლი, აიათი 53).

ასე რომ, ადამიანის მიერ საკუთარი უსუსურობის გააზრება უნდა იყოს ისეთი, როგორიც წმინდა ყურანის აიათებშია ასახული. წინააღმდეგ შემთხვევაში, საკუთარი პატივმოყვარეობის ხაფანგში გაბმული, ის ვერ დაიცავს თავს ცდუნებისგან და აბსურდის, სისულელის და ბოროტების უფსკრულში ჩავარდება, როცა მას პრეტენზია აქვს იყოს ღმერთი ნემრუდისა და ფარაონის მსგავსად. სწორედ ამიტომ თასავვუფში ასე მნიშვნელოვანია საკუთარი უსუსურობის განცდა.

როგორ მშვენივრად გადმოსცა ეს მდგომარეობა ბაიაზიდ ბისტამიმ დუას სახით: „ო. ღმერთო! დამიცავი მე საკუთარი თავისგან, დაე, ჩემი არსი შენში გაითქვიფოს, რათა მე გავხდე არარაობა. ვინაიდან, როდესაც მე შენთან ვარ, მე ყველასთან ვარ. მაგრამ თუ მე ყველასთან ვიქნები, ვერ შევძლებ შენთან ყოფნას, ეს კი ჩემთვის უდიდესი ნაკლოვანება და არასრულფასოვნებაა.“

მუჰამად უფტადემ აზიზ მაჰმუდს, რომელსაც ყადისმოსამართლის ბრწყინვალე ადგილი ჰქონდა და შემდეგ მისი მოწაფე გახდა, დაავალა ბაზარში ღვიძლის გაყიდვა და საცხოვრებლების ტუალეტების გაწმენდა, რათა მას საკუთარი უსუსურობა ეგრძნო. ამგვარად,





მოსამართლე მაჰმუდმა, მიაღწია რა სრულყოფილებას, რამაც ღირსი გახადა ფადიშაჰებისთვის გზა ეჩვენ-ებინა, თავისი დამრიგებლის და მასწავლებლისგან დაიმსახურა სახელი „ჰუდაი“. წმინდანთაგან უდიდესი – აბდულკადირ გეილანი – მას მერე, რაც სრულყო-ფილად შეისწავლა მეცნიერება იმისთვის, რომ თავისი უსუსურობა გაეაზრებინა, ხანგრძლოვი დროით გან-მარტოვდა ბაღდადის ნანგრევებში. ხოლო წმინდა მარ-თლმორწმუნეთა სულთანი შეიჰ ნაკშიბანდი, თავისი უსუსურობის გასააზრებლად, რაც ქედმაღლობის და ამპარტავნობის საწინააღმდეგო იყო, შვიდი წლის გან-მავლობაში ავადმყოფებს უვლიდა, შვიდი წელი ავად-მყოფ ცხოველებს უვლიდა და შემდეგი შვიდი წელი კიდევ იმ გზებს ასუფთავებდა, რომლებზეც შინაური ფრინველი დაიარებოდა.

მიუხედავად იმისა, რომ თავისი დროის მეცნიერებე-ბის მწვერვალებს მიაღწია, იმისთვის, რომ ღმერთთან ახლოს ყოფილიყო, იმამ ღაზალი დიდი ხნის განმავ-ლობაში ცხოვრობდა საკუთარი „მე-ს“ დათრგუნვაში. ღმერთმა, გააბედნიერა მართლმორწმუნე მუსლმმანები ბადრთან დიადი გამარჯვებით, ასრი საადათის ბედ-ნიერ საუკუნეში, მიმართა რა თავის შუამავალს და თავის ტომს, თქვა:

فَلَمْ تَقْتُلُوهُمْ وَلَـٰكِنَّ اللّٰهَ قَتَلَهُمْ وَمَا رَمَيْتَ إِذْ رَمَيْتَ وَلَـٰكِنَّ اللّٰهَ
رَمَى وَلِيُبْلِيَ الْمُؤْمِنِينَ مِنْهُ بَلاء حَسَناً إِنَّ اللّٰهَ سَمِيعٌ عَلِيمٌ.

**„არა თქვენ,** (ო, მორწმუნენო) **მოკალით ურწმუნონი,**

**არამედ ალლაჰმა შემუსრა ისინი. შენ კი არა** ( ო, მუჰამმედ) **განაგდე** (ერთი მუჭა ქვიშა)**, როცა აგდებდი, ეს ალლაჰმა ისროლა, რათა მორწმუნენი გამოეცადა. ჭეშმარიტად, ალლაჰი მომსმენი და მცოდნეა“.** (სურა ანფალი, აიათი 17)

ამით უზენაესი ალლაჰი მიგვითითებს, რომ ყოველმა მუსულმანმა უნდა შეიგნოს თავისი უსუსურობა. ძალა, რომელსაც ადამიანი ფლობს, ალლაჰისგანაა. ამიტომ ნათქვამია:

لاَ حَوْلَ وَلاَ قُوَّةَ إِلاَّ بِاللهِ الْعَلِيِّ الْعَظِيمِ.

**„არავის აქვს ძალა და ძლიერება, ალლაჰის გარდა.“**

ვინაიდან ყველაფერი, რასაც სულიერი ფლობს ალლაჰის გულუხვობით და წყალობით, შემოქმედს ეკუთვნის. ანუ, ყველაფერი ღმერთს ხელეწიფება. ეს კი იმას ნიშნავს, რომ ჭეშმარიტი ნება და ძალა ალლაჰისია. თუმცა, იმის გათვალისწინებით, რომ ადამიანი ამ სამყაროს მოევლინა გამოცდისა და სიმყარის შემოწმებისთვის, მას მიეცა ნება და უნარები, რომლებსაც გამოიყენებს როგორც კეთილად, ასევე ბოროტად. და მათი გამოყენების ძალა მან თავისი ნებით უნდა განსაზღვროს.

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა: რატომ გვაქვს ჩვენ ერთმანეთის მიმართ პრეტენზიები და ქიშპი? ნუთუ ყველა იმავე სასახლის ერთსა და იმავე ჭიშკართან არ ვდგავართ? ნუთუ ალლაჰმა არ ინება: *„ო, ადამიანებო, თქვენ ყველა ღარიბები ხართ, მდიდარი*

*მხოლოდ მე ვარ!“*

რა მშვენივრად თქვა შემეცნების ჭეშმარიტებაზე იუნუს ემრემ:

„სიბრძნე ეს არის ცოდნის შემეცნება“,

საკუთარი თავი რომ არ შეგეცვლება,

თუკი თავს არ იცნობ და ეს შენ გეშლება,

რაიმეს შესწავლა როგორ შეგეძლება?“



ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) შუამავალმა ასეთი სიტყვები წარმოთქვა: *„თუ თქვენ გაგიჩნდებათ საკადრისი შიშის გრძნობა ალლაჰის მიმართ, ნამდვილი ცოდნით გაიგებთ, რაში მდგომარეობს საგნების არსი. თუ თქვენ შესაფერისად შეიცნობთ ალლაჰს, თქვენივე ვედრებით მთების შეძვრას შეძლებთ.“*



იმამ გაზალი ასე ყვება იმ დროის შესახებ, როდესაც მან მიაღწია მეცნიერების მწვერვალს: „მე ვასწავლიდი რაციონალურ და თეოლოგიურ მეცნიერებებს. იმ დროისათვის ძალიან ბევრი მოსწავლე მყავდა. დავფიქრდი რა საკუთარ მდგომარეობაზე, დავინახე, რომ მთლიანად სხვადასხვა ვნებებისა და მისწრაფებებისაგან შევდგები. დავფიქრდი რა იმ მიზანზე, რისთვისაც ვსწავლობდი მეცნიერებას, საკუთარ თავში აღმოვაჩინე პატივმოყვარეობა, ლტოლვა დიდებისა და

საზოგადოებრივ სარბიელზე წარმატებისკენ. მაშინ მე ნათლად გავიაზრე ჩემი მძიმე მდგომარეობა,და ის,რომ უფრსკრულის პირას ვიდექი. საკუთარ თავს ვუთხარი: „იჩქარე! რადგან ცოტა დრო დარჩა. თუ შეძენილი ცოდნა ცხოვრებაში არ განახორციელე, აღმოჩნდება, რომ საკუთარი თავი მოატყუე. რა მელოდება ცხოვრების ბოლოს, თუ უსარგებლო კავშირებს არ გავწყვეტ და არ გადავლახავ წინააღმდეგობებს?“ იმ დროს მე ბევრი უბედურება გადავიტანე, ვცდილობდი რა, გავქცეოდი ამქვეყნიური ვნებებსა და სურვილებს... ექვსი თვის განმავლობაში ვიმყოფებოდი დაბნეულობასა და სავალალო მდგომარეობაში ამქვეყნიური ვნებებსა და იმქვეყნიური ბედნიერებისკენ სწრაფვას შორის. ჩემი გული წუხდა და კვნესოდა ტანჯვისაგან. მე ვიგრძენი და დავინახე საკუთარი უბედურება, საკუთარი ნების სისუსტე და საკუთარი დაცემა. როგორც უკურნებელი სენის გამო უბედურებაში ჩავარდნილი ადამიანი, თითქოს ვეძებდი ხსნას ჩემი ავადმყოფობისგან. და მაშინ, მე ღმერთს მივმართე, ვეძებდი რა გადარჩენასა და თავშესაფარს. ვევედრებოდი და ვემუდარებოდი მას...

ყურანში ნათქვამია:

أَمَّنْ يُجِيبُ الْمُضْطَرَّ إِذَا دَعَاهُ وَيَكْشِفُ السُّوءَ

وَيَجْعَلُكُمْ خُلَفَاءَ الْأَرْضِ أَإِلَهٌ مَّعَ اللَّهِ قَلِيلاً مَّا تَذَكَّرُونَ.

**„თუ უკეთესია ის,ვინც ისმენს წამებულის ვედრებას, აღუკვეცს მას ბოროტებას და თქვენ გაქცევთ დედამიწის გამგებლად...“** (სურა ნამლი, აიათი 62)

მე ზუსტად ასე დამემართა. უზენაესმა ალლაჰმა ინება, ჩემი ვედრება ისმინა და გააღვიძა ჩემი გული. მან გამათავისუფლა სიმდიდრისა და საზოგადოებაში მდგომარეობის მოპოვების სურვილისგან. ლოცვები ალლაჰის მიმართ, ზიქრი, საკუთარ თავთან განმარტოვება, ბრძოლა ნაფსთან, თავშეკავება, ხორციელის მოკვდინება და ასკეტიზმი ჩემი ცხოვრების წესად იქცა. მე თვითსრულყოფით ვიყავი დაკავებული. ღმერთის შეცნობის წყალობით მივხვდი, რომ მათ შორის, ვინც უფრო ხშირად ადგება ჭეშმარიტების გზას, განსაკუთრებით ბევრია სრულყოფილებას მიღწეული სუფიები. მათ აქვთ ყველაზე შესანიშნავი ხასიათი, ბუნება და მორალურ-ესთეტიური თვისებები, რადგან მათი ხილული და შინაგანი სამყარო განათებულია შუამავალთა სინათლით. ქვეყნიერებაზე არ არსებობს სინათლე – უფრო მაღალი შუამავლურ სინათლეზე.

ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) შუამავალი ამბობს შემდეგ სიტყვებს: *„ადამიანი, რომელიც ცოდნას იმდიდრებს, მაგრამ თავს არ იკავებს ამქვეყნიური ქონისა და ვნებებისაგან, ზრდის მასსა და ალლაჰს შორის მანძილს.“*

ამიტომ მევლანა ადარებს ადამიანებს, რომელთა გამჭრიახობა არ გაზრდილა მიღებული ცოდნის შედეგად, ანუ რომელთაც არ ჩაიდინეს ღვთის მოშიშობითა და სიწმინდით სავსე საქციელი. მათ მიერ ნათქვამი სიტყვები და დარიგებები ჰგავს დაქირავებით გამოტანილ კაბებს.







ერთხელ ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) თქვა: *„თუ შენს გულში გხვდება სინათლის სხივი, იგი იზრდება და ფართოვდება.“* მას ჰკითხეს: *„როგორია ასეთი გულის ნიშანი?“* მაშინ ალლაჰის შუამავალმა უპასუხა: *„წარმავალ სამყაროსგან მოცილება, სამარადისო ცხოვრების სამეფოს სიყვარული და სიკვდილისთვის მზადება მის მოსვლამდე.“*

ერთ-ერთმა საჰაბთაგანმა (თანამედროვე, თანამიმდევარი) ზეიდ ბინ ჰარისამ (რადიიალლაჰუ ანხუმ) თქვა: „როდესაც ამქვეყნიური ვნებებისგან გავთავისუფლდი, ჩემი ღამეები უძილო გახდა, ხოლოდ დღისით წყურვილს განვიცდიდი და ვდნებოდი ალლაჰის სიყვარულისგან. მე თითქოს ცხადად ვხედავდი ალლაჰის სამეფო ტახტს. თითქოს თვალნათლივ დავინახე, როგორ სტუმრობენ ერთმანეთს ადამიანები სამოთხეში და რა მტრულია მათი ერთმანეთისადმი განწყობა ჯოჯოხეთში.“

საჰლია ბინ აბდულლაჰს ჰკითხეს: „ვინ არის სუფი?“ მან უპასუხა: „ეს არის ის, ვისი გულიც სავსეა უზენაესი ალლაჰის სიყვარულით, ის, ვინც თავის ბედს ბედნიერებად თვლის. ის, ვისთვისაც ოქრო და მიწა თანაბრად ფასობს.“



აი, იმამ გაზალის ზოგიერთი დარიგება:

„ალლაჰის მიერ ნაბოძები სიმდიდრის ხარჯვა ღვთისათვის სასურველ საქმეში – ეს მადლიერების გამოხატვაა მის მიმართ, ხოლო ამ სიმდიდრეების ხარჯვა





მისთვის არასასურველ საქმეებში – ეს უმადურობაა და ალლაჰის წყალობების არაღიარება“.

უბედურება მხოლოდ ცოდვასა და უღმერთობაში მდგომარეობს. ჭეშმარიტი განსაცდელი – უბედურება არ არის. უბედურება შენთვის უცნობ სიკეთესა და მადლს შეიცავს.

„იფიქრე, სანამ რამის თქმას დააპირებ. თუ შენს თავზე აიღებ პასუხისმგებლობას, რომ დამალო რამე, განაცხადე ეს ან სიმშვიდე შეინარჩუნე.“

გონიერმა თავის თავს უნდა უთხრას:

„ჩემი სიმდიდრე მხოლოდ ჩემი ცხოვრებაა. ცხოვრებას უკან ვერ დააბრუნებ. ყოველი ჩასუნთქვით და ამოსუნთქვით სიცოცხლე მოკლდება. მისი დღეები დათვლილია. ასეთ შემთხვევაში არ გამოიყენო შენი სიცოცხლის ყოველი დღე სამარიდოსი სასუფეველში ბედნიერების მისაღწევად – განა ცოდვა არ არის?“

დაიფარე შენი თავი აკრძალულისა და ცოდვილისაგან ისე, თითქოს ხვალ შენი ცხოვრების უკანასკნელი დღე იყოს!

იყავი ფხიზლად! არ მოიტყუო თავი – „მოვინანიებ და ღვთისთვის სასურველ საქმეებს მერე ჩავიდენო.“ იფიქრე იმის შესახებ, რომ სიკვდილი შეიძლება მანამდე გეწვიოს და შენ საშინელი იმედგაცრუება იგრძნო.

თუ შენ თვლი, რომ უფრო ადვილია, მოინანიო ხვალ, ვიდრე დღეს, ძალიან ცდები.

თუ ვისიმე ანგარება შეუძლებელს ხდის მის კეთილდღეობას იმქვეყნიურ სამყაროში, ის ადამიანი უბედურია. ეს უბედური ადამიანი შეიძლება შევადაროთ იმას, ვინც ოქროს თასს პერანგში ცვლის.



იმამ გაზალი ასე ხსნის ადამიანის მიერ თვითშეცნობის შეუძლებლობას: სიტყვა „ჰალყ"-ი და „ჰულყ"-ი ერთი ძირის მქონე სიტყვებია. თუმცა,ამათგან პირველი არის ნათელი და აშკარა, მიემართება ქმნილების გარეგან სახეს. მეორე სიტყვა კი სუბიექტურია და მიემართება ადამიანის თვალისთვის უხილავ შინაგან სამყაროს.

„ჰალყ"-ი  არის სახე, აღქმული გრძნობის გარეგანი ორგანოების მიერ. „ჰულყ"-ი ეს რაღაც უცნობი, რაც არ შეიძლება გავარკვიოთ ადამიანის გარეგნობის მიხედვით. ადამიანის ჭეშმარიტ არსს მხოლოდ მისი ხასიათი, მისი ზნეობა, მისი ბუნება ავლენს. ადამიანმა რამდენიც  უნდა მალოს თავისი შინაგანი არსი, ერთ მშვენიერ დღეს ის მაინც გამომჟღავნდება. ზუსტად ისევე, როგორც ჩვენ გვჭირდება სარკე იმისთვის, რომ შევხედავთ რა საკუთარ თავს, შევაფასოთ ჩვენი გარეგნული შესახედაობა. ჩვენთვის აუცილებელია, გვყავდეს მეურვე, მფარველი. გვჭირდება მისი დამშვიდება, ჩაგონება, დარიგება  და, რაც ყველაზე მთავარია, დახმარება, რათა გავაანალიზოთ ჩვენი შინაგანი სამყარო, ჩვენი  ხასიათი და მიდრეკილებები. საჭიროების შემთხვევაში  კი, განვიკურნოთ ნაკლისგან. ანუ ჩვენ გვესაჭიროება სულის სარკე, რომელიც დაგვეხმარება





ჩვენი სულიერი სამყაროს შეცნობაში, რომელიც ზრდაში დაგვეხმარება.

ადამიანმა თავის თავს უნდა შეხედოს, განსაკუთრებული ყურადღება კი – თავის სულს მიაქციოს, რათა გაარკვიოს, არის თუ არა ის ღმერთის სასურველი ადამიანი. რაც უფრო მეტად შეიცნობს მისი გული შემქმნელს, მით უფრო მეტად აღფრთოვანდება იგი შემოქმედის სიძლიერით, მის მიერ შექმნილი სამეფოს სილამაზით. რაც უფრო მეტად გაირინდება მისი სული აღფრთოვანებისგან – მოჯადოვებული მისი ხელოვნებით, მით უფრო ახლო იქნება ალჰი მასთან. ამიტომ ღვთის მონა ყოველთვის უნდა წმენდდეს თავის სულს და ხორცს მდაბალი ინსტიქტებისგან, იმისთვის, რომ მისი სულის სარკეში ღვთაებრივი სილამაზის ნათელი გამოვლინება ირეკლებოდეს, რომელიც ყველა მის ვნებებსა და მოთხოვნილებებს ფერფლად და ნაცრად აქცევს.

უზენაესმა ალლაჰმა გვიბრძანა:

قَدْ أَفْلَحَ مَن تَزَكَّى

**„წარმატებას მიაღწია მან, ვინც განიწმინდა (თვისი სხეულის ბინძური ვნებებისაგან სარწმუნოების საშუალებით.“** (სურა ალა, აიათი 14)

قَدْ أَفْلَحَ مَن زَكَّاهَا

**„წარმატებას მიაღწია მან, ვინც სულიერად განიწმინდა.“** (სურა შამს, აიათი 9)





მეორე მხრივ, ჩვენმა დამრიგებელმა, შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) თქვა: *„მორწმუნე მორწმუნის სარკეა".*

ეს იმას ნიშნავს, რომ სრულყოფილი, სულიერად მომწიფებული ადამიანები ჩვენთვის სუფთა, ჭუჭყის ლაქებით, მტვრითა და ჟანგით დაუბინძურებულ ბრჭყვიალა სარკეს წარმოადგენენ, რომელშიც ჩვენი სული აირეკლება – ანუ ადამიანებს, რომლებიც პრეტენზიას აცხადებენ ღვთის სიყვარულზე. მათ შეუძლიათ იხილონ საკუთარი ჭეშმარიტი არსი ამ სრულყოფილი ადამიანების შუამავლობით. ეს არ არის ფიზიკური მოვლენის ხილვა, რამდენადაც საუბარია აბსოლუტურად სხვა სულიერ სარკეზე, იგი იმყოფება მატერიალური განზომილების ზღვარს იქით. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ეს ხილული სამყაროს სარკე არ არის – ეს სულიერი სამყაროს სარკეა, მასში ირეკლება არა ფორმა, არამედ უზენაესი სინათლის შარავანდედი, ამიტომ ადამიანები, რომლებიც იღებენ უფლის წყალობას და გულუხვობას მისი სინათლის შარავანდედის მზერისას საკუთარი სულების სარკეებში, ბედნიერები არიან, რადგან მათ განსაკუთრებული სიმშვიდე და სათნოება ეუფლებათ. ისინი განუმეორებელ სილამაზეს გრძნობენ და თვითონაც განსაკუთრებით მიმზიდველნი და დახვეწილები ხდებიან. დაემშვიდობნენ რა თავიანთ ვნებებს, მათ საკუთარ თავში ღვთაებრივი სინათლე აღმოაჩინეს და გაიხსნენ უფალში. აი, რატომ არსებობს სრულყოფილი მურშიდის (დამრიგებლის) საჭიროება სრულყოფილების მისაღწევად – მასთან





სულიერი სიახლოვით უნდა შეიძინო სათნოება და მორალურ-ეთიკური თვისებები საკუთარი მასწავლებლისა.

*დევრიშების ორდენია თარიქათი,*

*გზები, რომ იერთებს შარიათი,*

*სიბრძნე, სინამდვილე ყველა მათი,*

*კაცს თან დასდევს, თუ ექნება მარიფათი.*

ეს არის სტრიქონები იუნუს ემრეს ლექსიდან. ისინი გვეუბნებიან, რომ საიდუმლოს მიღწევა მხოლოდ სრულყოფილი მურშიდის ხელმძღვანელობითა და შუამდგომლობითაა შესაძლებელი.



მევლანა ჯალალედინ რუმი (რაჰმათულლაჰი ალეიჰი) საუბრობს რა იმის შესახებ, რომ საჭიროა ისწავლო დამრიგებელ რწმუნებულისაგან, რომელიც წარმოადგენს შუამავალს, ალლაჰის ცოდნის მემკვიდრეს და აგრეთვე საკუთარი ბუნებრივი ბარიერების გადალახვის აუცილებლობაზე, ხაზს უსვამს, რომ ეს აუცილებელი პირობებია ჭეშმარიტების მისაღწევად. მან თქვა: *როგორ შეუძლია გამოჩარხოს თავისი ტარი დანამ, მეორე დანის მონაწილეობის გარეშე? წადი და აჩვენე შენი ჭრილობები ექიმს – სულის მკურნალს. შენ თვითონ ხომ არ შეგიძლია მათი მორჩენა... ზრუნავ რა შენი ცხოვრებისეული შეგრძნებების, ემოციებისა და მსჯელობების სიჯანსაღეზე, ისწავლე ტაბიბისაგან (ექიმი) მკურნალობა, ღვთაებრივი გრძნობების*





*სიჯანსაღის შენარჩუნება კი, რომელიც ადამიანს ამაღლებს უსასრულოდ – უსასრულოდ სრულყოფილი მუნშიდისაგან.*

*დაიდე ორი თითი ორივე თვალზე, ხედავ თუ არა რაიმეს შენ გარშემო არსებული სამყაროდან? თუ შენ არაფერს ხედავ, ეს სულაც არ ნიშნავს, რომ სამყარო არ არსებობს. ვერ დანახვა – შენი არსის იმ უბედური ორი თითის ბრალი და ნაკლოვანებაა. უპირველეს ყოვლისა, მოაშორე თვალებს თითები და უკვე მერე შეხედე იმას, რასაც მოისურვებ. ადამიანი შედგება თვალებისგან, ხოლო ყველაფერი დანარჩენი– კი სულის სიმამაცე და ძალაა. თვალი შეიძლება იმას ვუწოდოთ, რასაც მეგობრის დანახვა შეუძლია. სანამ დაიწყებ წმინდა ყურანის აიათებისა და ალლაჰის შუამავალის (სალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) დიადი ჰადირების კითხვას, დასაწყისში გასწორდი და თავი მოიწესრიგე. თუ შენ მშვენიერი ვარდების ბაღის სურნელს ვერ აღიქვამ, მიზეზი საკუთარ სულში ეძიე და არა ბაღში.*

*„წმინდა ყურანში ჩადებულ აზრს მხოლოდ ის ადამიანები გაიგებენ, რომელთაც საკუთარი ვნებები დაფერფლეს და მოკლეს თავიანთი ხორცი. ისინი, რომელნიც დადგნენ ყურანის წინაშე, იქცნენ რა მის მსხვერპლად. და ისინიც, ვისი სულებიც ყურანად გარდაიქმნენ...“*



მევლანა ჯალალედინმ რუმი, რომელიც ხსნის რა





უფალში გახსნის მიღწევის დონეს, ამბობს იმის შესახებ, რომ საიდუმლოება უფლის მთლიანად მორჩილებაშია. მან ასე თქვა: *„ზღვა თავის ზედაპირზე იჭერს მიცვალებულს, რომელიც მთლიანად მას ემორჩილება. ცოცხალი კი, თუმცა ცოტათი მერყეობს, იმყოფება რა ეჭვებში, როგორღა გადარჩეს ზღვაში? ზუსტად ასევე, თუ შენ მოკვდები, განთავისუფლდები ადამიანური თვისებებისგან,დაეუფლები საიდუმლოებას რომელსაც ასე უწოდებენ – „სიკვდილი სიკვდილის დადგომამდე“, მაშინ საიდუმლო ზღვა დაგიჭერს თავის ზედაპირზე.“*

ადამიანის შექმნის მიზქნი – ღვთისმსახურებაა და უფლია შეცნობა. საგნების სიღრმისა და ჭეშმარიტების მიღწევის საიდუმლო იწყება წყლის წვეთის გაცნობით – ცოდნის ოკეანიდან. იმისათვის, რომ უფლის ნამდვილი მონა გავხდეთ, უპირველეს ყოვლისა აუცილებელია, განვუდგეთ ცოდვილი სამყაროს გარეგნულ ელვარებას და განვთავისუფლდეთ წარმავალი სასიყვარულო ვნებებისგან.

იბრაჰიმ ბინ ეთჰამის მიერ ღვთისმსახურებისა და წმინდა ცხოვრების გზის არჩევა მოხდა ზემოდან გაფრთხილების შედეგად... ერთხელ, შუა ღამისას, იბრაჰიმ ბინ ეთჰამს ჩაეძინა თავის სამეფო ტახტზე. უცებ გაისმა საშინელი გრუხუნი, ხმაური, ყვირილი, ტკაცატკუცი. ხმაურმა გააღვიძა სულთანი. იგი წამოხტა ადგილიდან, გასწორდა და დაიყვირა სახურავის მხარეს: „ვინ არის მანდ? რას აკეთებთ ზემოთ ღამის ამ დროს?“ სახურავის სიღრმიდან გაისმა ხმა: „ჩემო სულთანო, ჩვენ ვეძებთ დაკარგულ აქლემს!“





იბრაჰიმ ბინ ეთჰამმა მრისხანებით შეჰყვირა: „ო, თქვე სულელებო! ნუთუ შეიძლება ეძებოთ აქლები სახურავზე?“ ხმა, რომელიც ამჯერად გაჟღერდა მრავალმნიშვნელოვანი იყო და ატარებდა დამრიგებლურ ხასიათს. მან უპასუხა სულთანს: „ო, იბრაჰიმ ბინ ეთჰამ! შენთვის ცნობილია, რომ აქლმებს სახურავზე არ ეძებენ და ცნობილია თუ არა შენთვის, რომ შენ ვერ შეძლებ შეიცნო უფალი, სანამ შენ აბრეშუმის ტანსაცმელს ატარებ და თავზე გვირგვინი გადგას? გიჭირავს რა ხელში მათრახი და ზიხარ რა ტახტზე, შენ ვერ შეძლებ მის პოვნას.“ ამ ინციდენტმა გააღრმავა მისი სულიერი ძრწოლა, რომელიც ხანგრძლივი დროის განმავლობაში სძლევდა მას. იგი დაბნეულობაში იმყოფებოდა, თუმცა ძველი ცხოვრების წესისათვის უარი არ უთქვამს. მაგრამ მეორე ნიშანმა და გაფრთხილებამ ზემოდან, მისი საყვარელი ნადირობის დროს, იგი ალლაჰისკენ ჭეშმარიტ მგზავრად აქცია. ეს მოხდა ნადირობის დროს. იბრაჰიმ ბინ ეთჰამი ჯეირანს აედევნა. გატაცებულმა ვერც კი შეამჩნია როგორ დაშორდა იგი თავის მიახლოვებულებს. მისი ცხენი მთლად გაქაფული იყო. მან იგი არ შეაჩერა, რადგან გადაწყვეტილი ჰქონდა რადაც არ უნდა დაჯდომოდა დასწეოდა ჯეირანს. იგი უკვე მზად იყო ამის მისაღწევად, როდესაც ტანადმა, მოხდენილმა ცხოველმა წარმოთქვა: „ო, იბრაჰიმ! შენ არახარ ამისთვის შექმნილი. ნუთუ ალლაჰმა არაფრისაგან იმიტომ შეგქმნა, რომ ჩემზე ინადირო? რას მოიგებ ჩემი დაჭერით? რას შეიძენ ჩემი სულის დალუპვით?“ რომ გაიგო იბრაჰიმ ბინ ეთჰამმა ეს სიტყვა, მიწაზე დაეცა, თითქოს მას გულში ანთებული ნაპერწკალი მოხვდა. იგი თავქუდ მოგლეჯილი გაიქცა





სტეპში. როდესაც რაღაც დროის შემდეგ მან ირგვლივ მიმოიხედა, გარშემო არავინ იყო ერთი მეცხვარის გარდა. მიუახლოვდა რა მას, შეევედრა: „გთხოვ, წაიღო ყველა ჩემი ძვირფასეულობა, ფადიშაჰის ტანისსამოსი, მე რომ მაცვია, წაიყვანე ჩემი ცხენი, აიღე იარაღი (საბრძოლო აღჭურვილობა) ოღონდ მომეცი შენი ნაბადი! და არვის არაფერი უთხრა ამის შესახებ. წამოიგდო რა მხრებზე ნაბადი, გასცილდა იქაურობას, დატოვა მეცხვარე უკიდურესად გაკვირვებული. შემდეგ მეცხვარემ წარმოთქვა ეს სიტყვები მის გზად: „ალბათ ჩვენი ფადიშაჰი ჭკუიდან შეიშალა!“ სინამდვილეში კი იბრაჰიმ ბინ ეთჰამი მოსულიერდა, მობრუნდა და გონში ჩავარდა. იგი გამოვიდა ჯეირანებზე სანადიროდ. სინამდვილეში კი უზენაესი ალლაჰი ჯეირანთან ერთად მასზე ნადირობდა...

დაე ყოვლად მოწყალე ალლაჰმა გვარგუნოს ჩვენი ბედნიერება, მთელი სულიერებით მივიღოთ მევლანას დარიგებები, გამოვიტანოთ ჩვენთვის სასარგებლო დასკვნები, იმისათვის, რომ ყველა ჩვენგანში მოხდეს სასიკეთო ცვლილებები მისი გულის სულიერების წყალობით! ამინ!



ალლაჰის ამ უდიდესმა მეგობარმა – მევლანა ჯალალედინ რუმიმ შემდეგი აფორიზმები თქვა...

*ჭკვიანი, განათლებული ადამიანი გამცილებელს ჰგავს. მას სარგებლობა მოაქვს (ალლაჰის) გზაზე მიმავალ ადამიანთათვის. თუმცა იგი ამდენადვე უსარგე-*

*ბლოა ადამიანთათვის, რომლებიც არ ადგანან ალლაჰის ამ გზა. როგორ დაუდევრად იქცევიან ადამიანები, რომლებმაც არ იციან ამ გამოცდილებლის ჭეშმარიტი ფასი!!! ავიღოთ მაგალითისთვის მკურნალი, რომელიც კურნავს ავადმყოფებს. მკურნალის ფასს მხოლოდ მძიმე ავადმყოფობით გატანჯული ადამიანი გაიგებს. მაგრამ როგორ გაიგებს მიცვალებული მკურნალის ფასსა და მნიშვნელობას? ცხოვრება ხვალინდელ დღესთან იმედითაა დაკავშირებული და კამათში, ხმაურსა და თავდაუზოგავ შრომაში გადის.*

*შენ გონს მოეგე, წარმოიდგინე, რომ მთელი შენი ცხოვრება თავმოყრილია ერთ დღეში!... საინტერესოა, რომელ ვნებებს დაახარჯებ შენ ამ დღეს?*

*უმნიშვნელო ცხოვრება გადის იმაზე ზრუნვაში, თუ როგორ ავავსოთ საკუთარი ქისა ფულით. პურთან ჩვენი არსობისა დაკავშირებული პრობლემების მოგვარებაში. იმ დღეს შემდეგი დღე კლავს. სიკვდილს მივყავართ ნელ-ნელა, სათითაოდ. მის წინაშე შიშისა და ძრწოლვისაგან გონიერ ადამიანების სახეები ფერმკრთალდება და ჭკნება...*

*სიკვდილი დგას, გზაზე გველოდება, ადამიანი კი სეირნობს და მხიარულობს...*

*სიკვდილი იმყოფება ჩვენგან თვალსა და წარბს შორის მანძილში. ეს უფრო ახლოც კია, ვიდრე მის გახსენებაზე დახარჯული დრო... მაგრამ სად არის ახლომხედველი ადამიანის გონება? უკვე აღარც ვიცი!...*

შეიხმა გალიბმა ქვემოთ მოყვანილ ბეითში გამოხატა ის აზრი, რომ ადამიანი უზენაესი ალლაჰის დიდებ-

ული შემოქმედების ნაყოფია, იგი მისი პატარა ქმნილებაა და სამყაროს არსი, რომელსაც მაგნიტის მსგავსად შეუძლია მიიზიდოს საკუთარ გულთან საიდუმლო სამყაროს ყველა სიღრმე და ამიტომ იგი შექმნილია გულის სარკის მფლობელად.

*„ო, ადამიანო! ყურადღებით ჩაიხედე საკუთარ თავში შენი სულის თვალებით და დაინახავ, რომ შენ არსი ხარ ყოველი ცოცხალის, შექმნილის უზენაესი ალლაჰის მიერ, რომ შენ სამყაროს თვალისჩინი ხარ!...“*

მაგრამ იმის მიუხედავად, რომ ადამიანი უმშვენიერესი არსებაა სამყაროში იმ შემთხვევაში თუ კი ის ბრმად გაჰყვება თავის უცვლელ ინსტიქტებს, შეიძლება იგი ჩაგორდეს ყველაზე დაბალ საფეხურზე და დაკარგოს ადამიანური ღირსება.

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა ამასთან დაკავშირებით შემდეგი: *„ო, ბულბულად მყოფო სულის ბაღში! შენ თუ ჩაიფიქრებ უბედურების მომასწავებელ ბუდ გადაიქცე, შენ უზარმაზარ გამოუსწორებელ შეცდომას დაუშვებ! ო, როზარიუმის ვარდის ბუჩქის ყლორტო! თუ შენ ჩაიფიქრებ გახდე მჩხვლეტავი ეკლიანი ბუჩქი, შენ თვითონ დაიღუპავ საკუთარა თავს!*

**ო, ალლაჰო გაგვანათლე ჩვენ, გაანათე ჩვენი თვალები და გულები ჭეშმარიტების გამონათებებით ამ სამყაროსი, რათა ჩვენ შევძლოთ ორივე სამყაროს საიდუმლოებების დანახვა ჩვენი სულის სარკეების მეშვეობით, იმისათვის, რომ ჩვენი თვალები იმქვეყნიურ სამყაროში ღირსნი გახდნენ შენი სილამაზის ხილვის პატივისა!**

**ამინ!**



## ლეილას აწყენინებ...

ო, მზეთუნახავო! ჩემს სხეულში აღარავინ დარჩა შენს გარდა.

ამიტომ მე შენში გავქრები, როგორც ძმარი ქრება თაფლის ზღვაში.

მევლანა ჯალალედინ რუმი.

## ლეილას აწყენინებ...

ერთხელ მეჯნუნი, ვერ გაუძლო რა განშორების ტანჯვასა და წამებას, ლოგინად ჩავარდა. იქნა გამოძახებული ექიმი რომელმაც თქვა, რომ არ არის არანაირი სხვა საშუალება მეჯნუნის ავადმყოფობისაგან განკურნებისთვის სისხლის გამოშვების გარდა. მან ხელი გადაუხვია მას და ის იყო ლანცეტი უნდა აეღო ხელში, რომ მეჯნუნმა შეჰყვირა: „ო, მკურნალო! მიატოვე სისხლის გამოშვების ეს წამოწყება, მიიღე ის, რაც გეკუთვნის შენი საქმის საფასურად და წადი. არაფერია, თუ მოვკვდები საკუთარი ავადმყოფობით! დაე მოკვდეს ეს მომჩვარული სხეული, რა სარგებლობაა ამისგან?" გაკვირვებულმა მკურნალმა შეხედა მაჯნუნს და უთხრა: „რა გეშინია ამ სისხლის გამოშვების? შენ ხომ არ გაშინებს სტეპებში მცხოვრები ლომებიც კი, რომლებიც ასე გაბრაზებით იღრინებიან?!" ეჯნუნის პასუხი ასეთი იყო: „ლანცეტის მე არ მეშინია... ყველასათვის ცნობილია, რომ მოთმინება მეტი მაქვს, ვიდრე კლდოვან მთებს. მე ადამიანი ვარ, რომელსაც არაფრის არ ეშინია (ალლაჰის გარდა) და რომელიც არაფრითაა მიბმული ამ სამყაროსთან. ჩემი წარმავალი სხეული არ დამშვიდდება იქამდე, სანამ მასზე ჭრილობები არ გაჩნდება! ჭრილობები – ეს შინაური წამალია ჩემი სიყვარულისათვის და ამიტომ სიხარულით ვჩქარობ ჭრილობების დასახვედრად... მაგრამ მთელი ჩემი სხეული ლეილამ აავსო. აღარაფერია ჩემში, ლეილას გარდა. ჩემი სხეული, როგორც ნიჟარა გავსებულია ამ მარგალიტის თვისებებით. და





სწორედ ამიტომ, ო, მკურნალო, მე მეშინია, რომ სისხლის გამოშვებისას შენი ლანცეტი უნებურად ლეილას არ გამოსდოს და არ დააშავოს... რამე თუ, ალლაჰის ჭეშმარიტმა მონებმა მშვენივრად იციან, რომ არ არის სხვაობა ჩემსა და ლეილას შორის."

**მასნავი:**

*„სიყვარული რომ არა, როგორ შეიქმნებოდა ეს სამყარო? როგორ წარმოიშვებოდა, პური ჩვენი არსობისა, რომელიც შენი დაპურების შემდეგ შენს სხეულად და შენად იქცეოდა? იცოდე, რომ პურმა მხოლოდ სიყვარულის გამო მოგცა საკუთარი თავი შენ, და გაიხსნა რა შენში, შენად იქცა. სიყვარული პურსაც კი, რომელიც შენს სხეულად იქცა, ჩუქნის თავის სულს, ამატებს შენს ცხოვრებას თვის წარმავალ ცხოვრებას, იგი ამგვარად იზრდება.*

*იცოდე, რომ ადამიანი, რომელშიც არ არის ღვთაებრივი სიყვარული, უბედურია. შესაძლოა იგი ცხოველზე დაბლა დგას. რადგან ასხაბი ქეჰფის ძაღლიც — კი ეძებდა სიყვარულის მფლობელებს, იპოვა რა ისინი, მოიპოვა სულიერი სიმშვიდე და სიხრული და ალჰის ერთგულ მონებთან ერთად დაიმსახურა სამოთხე."*



იუნუს ემრემ, რომელსაც სურვილი ჰქონდა ასეთი სიყვარული რგებოდა წილად, როგორსაც მეჯნუნი ლეილას მიმართ განიცდიდა, ასე ამბობდა:





*მე ლეილას მიჯნური,*

*მოწყალებით ხიბლული,*

*სახის დანახვა მსურდა,*

*სიყვარული, ხილული!...*

შეყვარებული პოეტი ფუზული თავის მდგომარეობას მეჯნუნთან შედარებით ასე გამოხატავს:

*არის ჩემში მეჯნუნისაგან სიყვარულის ტალანტი,*

*მეჯნუნს მხოლოდ სახელი აქვს.*

*თავგანწირული შეყვარებული კი მე ვარ!*

გამჭრიახი გონების მფლობელნი ხედავენ, რომ გარშემო ყველა საგანი, ყველა ქმნილება – ეს სიყვარულის ნაყოფი და გამოვლინებაა. ეს ადამიანები ასეც აღიქვამენ მას, როგორც სიყვარულის ცოცხალ გამოვლინებებს. მუდმივი სიყვარული რომ არ ყოფილიყო, სამყარო არ გაჩნდებოდა. განათლებული გონებისათვის ცნობილია, რომ არსებულის გამოვლინება იმ მუდმივი სიყვარულის შედეგია ეს სამყარო რომ მიუძღვნა შუამავალ მუჰამმედ მუსტაფა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი). შესანიოშნავ ჰადისი – ყუდსში ნათქვამია: *„მე ვიყავი დაფარული განძი. შემდეგ კი ვისურვე, რომ გაეგოთ ჩემს შესახებ და შევქმენი ეს სამყარო:* ჰაქქი ბურსავი, ქენზი-ი მაჰფი. აქედან გამომდინარეობს, რომ სამყარო, ყველა სულიერი და უსულო ქმნილება წარმოიშვა ღვთაებრივი სიყვარულის მადლით. და ყოველი მათგანი იყო შექმნილი ალლაჰისა და მისი შემოქმედების სრულყოფილების დასამტკიცებლად. ასევე ადამი-

ანის შექმნა, რომელიც უფლის შემოქმედებებში სასწაულად ითვლება, მაჩვენებელი გახდა სრულყოფილი ხელოვნებისა, შემოქმედებისა და უზენაესი ალლაჰის სიყვარულის გამოვლინებისა.

რამდენად ღრმაა იუნუს ემრეს ბეითი სიყვარუისადმი მიძღვნილი:

*სიყვარული იმამია,*

*გული ჩვენი – ჯამაათი,*

*მეგობრობის სახე-ყიბლა,*

*მუდმივ ლოცვა სალავათი.*

რადგან ალლაჰში შეყვარებული ყველა არსება სავსეა ნამდვილი სიყვარულით ერთმანეთის მიმართ, როდესაც ჰალლაჯ-ი მანსური დეცა მოწამებრივი სიკვდილით რწმენის გამო, სისხლმა, რომელიც მისი ჭრილობიდან მოედინებოდა,გამოიყვანა სიტყვები: **„ალლაჰ, ალლაჰ.“**

ფუზული ასე ხსნის ლეილასა და მეჯნუნის ერთმანეთში გახსნის ფენომენს, რის გამოც სხვაობა მათ შორის ქრება.

*თვითონ ჩემში მხოლოდ შენ ხარ!*

*არ ვარ ნიშნავს, რომ ეს შენ ხარ!*

*თუ ვვარსებობ და თუ ვარ „მე“,*

*სიყვარულისთვის რა ხარ შენ?*

*მოქვითინე თუ შენ ხარ „შენ“,*

*ამ კვნესაში სადა ვარ „მე“?*

ამ დახლართულ და რთულ გამოცანას იუნუს ემრე ასე გამოხატავს:

*ძვალში და ხორცში გამოვეხვიე,*

*იუნუსად ასე გამოვევლინე.*

და სინამდვილეში,თავდადებული გულის მფლობელი ადამიანებმა, რომლებიც ალლაჰის ერთგულ მონებს წარმოადგენენ, იციან, რომ არ არსებობს სხვაობა ალლაჰში შეყვარებულსა და ნამდვილ შეყვარებულს შორის. ალლაჰში შეყვარებულები ხორციელად ხრწნადს წარმოადგენენ, რადგან მეტაფიზიკის ენით რომ ვთქვათ, მათი სიყვარულის ღვთაებრივი ალით მოცული მოცული სულები წვავენ მათ სხეულებს. ამის ნათელი მაგალითია იაკობი (ალეიჰი სალლიამ) და მისი შვილი იუსუფი (ალეიჰი სალლიამ). როცა შუამავალ იაკობმა შვილში – იუსუბში (ალეიჰი სალლიამ) თავისი კუთვნილი თავისებურებების არსებობა დაინახა, იგი თავის დანარჩენ შვილებზე მეტად შეიყვარა. ამ სიყვარულის მადლით მას ისე გაუმძაფრდა შეგრძნებები, რომ როცა ეგვიპტიდან მასთან ამ შვილის პერანგი მოჰქონდათ, მან იმყოფებოდა რა კანანში, მისი პერანგის სუნი იგრძნო. საქმე ასე მდგომარეობდა: იაკობის (ალეიჰი სალლიამ) გარდა ამ მშვენიერ სუნს ვერავინ გრძნობდა. და იაკობის (ალეიჰი სალლიამ) ამ სიტყვებს არავინ იღებდა სერიოზულად, აწერდნენ რა ამას მის სიბერეს. იუსუფის (ალეიჰი სალლიამ) პერანგი მისი ძმის ხელში დროებით იყო. მას იგი იაკობისთვის (ალეიჰი სალლიამ) უნდა ჩაეტანა. ანუ პერანგი ძმის ხელში იყო, როგორც ჭირვეული ტყვე ქალი. მონებით





მოვაჭრის ხელში. იგი არ იყო განკუთვნილი მონებით მოვაჭრისათვის. იგი სხვას ეკუთვნოდა და არა მას.



დაუტოვა რა თავის თავს მონოპოლლია ერთადერთობისა და უნიკალურობის, ყოვლად მოწყალე ალლაჰმა, ყველა თავის მიერ შექმნილი ცოცხალი ქმნილება წყვილებად შექმნა. წყვილი შემოქმედების ეს თვისება იყო დაფუძნებული შედარებით ახლახანს პოზიტიური მეცნიერებით. მოწოდებული იყო, როგორც ძღვენი მეცნიერებისათვის ჯერ კიდევ თოთხმეტი საუკუნის წინად წმინდა ყრანის სხვადასხვა აიათებში. ეს სამყარო სრულყოფილი გემოვნებითაა შექმნილი, ადამიანისთვის მიუწვდომელი, უმწილო ზედმიწევნითა და მზრუნველობით, მსგავსად ახლადდაქორწინებულის ოთახისა. მასში ყველაფერი მსგავსების, თანხვედრისა და წყვილობის საოცარ და სპეციფიურ კანონს ემორჩილება ყველა საგნის ხასიათთან შეთანხმებით, ყველაზე პატარა ნაწილაკების, ატომების, ადამიანებისა და მცენარეების უჯრედების, მატერიის ატომის შიგნით მოთავსებული ელექტრონებისა და პროტონებისაც კი.

სურაში „იასინ“ 36-ე აითში ითქვა:

سُبْحَانَ الَّذِي خَلَقَ الْأَزْوَاجَ كُلَّهَا مِمَّا تُنبِتُ الْأَرْضُ
وَمِنْ أَنفُسِهِمْ وَمِمَّا لَا يَعْلَمُونَ.

**„დიდება მას, რომელმაც შექმნა წყვილები იმათგან, რაც მიწაში ითესება, და ადამიანთაგან, ასევე იმათგან,**

**რასაც ისინი არც კი უწყიან.“**

მაგრამ მსგავსების, თანხვედრისა და წყვილობის წესი, რომელიც მდგომარეობს ნათელ, არაჩვეულებრივ ჰარმონიაში, თავისი შერწყმული სრულყოფილება ადამიანში ჰპოვა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს, რომ გონებით აღჭურვილ ადამიანთათვის ოჯახის ინსტიტუტში ჩადებული ბევრი ფარული აზრები და სიბრძნეები არსებობს. წმინდა ყურანში ნათქვამია:

وَمِنْ آيَاتِهِ أَنْ خَلَقَ لَكُم مِّنْ أَنفُسِكُمْ

أَزْوَاجاً لِّتَسْكُنُوا إِلَيْهَا وَجَعَلَ بَيْنَكُم مَّوَدَّةً وَرَحْمَةً

إِنَّ فِي ذَلِكَ لَآيَاتٍ لِّقَوْمٍ يَتَفَكَّرُونَ.

„(სხვა) **მის ნიშანთაგან არის ის, რომ მან თვითონ თქვენგან შექმნა ცოლები თქვენთვის, იმისათვის, რომ თქვენ სიმშვიდე მათში ჰპოვოთ, დააწესა სიყვარული** (ორმხრივი) **და კეთილგანწყობა მათ შორის. ჭეშმარიტად ყველაფერ ამაში ნათელი ნიშნებია მოაზროვნე ადამიანთათვის.“** (სურა რუმ, აიათი 21)

ორი ფხიზელი ადამიანი აპირებს რა ქორწინების დაკავშირებას, ერთიანდება მოცემული ერთი პროგრამის თანახმად, მათი ბედნიერებისათვის. მათ შორის გაჩენილი სიყვარულისა და მიჯაჭვულობის გრძნობა შეიცავს ღვთაებრივი ძლიერების გამოვლინებას, რომელზეც სერიოზულად გვმართებს დაფიქრება. ყველა არსებას შორის არსებობს კეთილგანწყობა და კავშირი, რომელსაც ისინი ღმერთთან მიჰყავთ,

– ეს სიყვარულისა და მიდრეკილებების თვისებებია, რადგან საფუძველი ყველასათვის ერთია. ასეთ მრავალმხრივ სამყაროში ყველა არსების ერთიანობისაკენ მიდრეკილება თვით საგანთა ბუნებაში არსებობს. ყველა არსება, თავის სრულყოფილებას ადამიანში იძენს. რამდენად სრულყოფილიცაა ადამიანის სული, იმდენად მომწიფებულია იგი.

ღვთაებრივი, სულიერი და ხორციელი სიმაოვნებების განცდას წყვილები ღმერთისამი ღვთაებრივ ურთიერთობასთანა და სიყვარულთან მივყავართ, მის ღვთაებრივ სიღრმეებთან და ჭეშმარიტების გზებთან, ძირავენ რა მათ აზროვნების სიბრძნისა და ცხოვრებისეულ ყოფიერების დაფარულ აზრებში, აძლევენ მათ ჭკუის სასწავლებელ გაკვეთილებსა და დარიგებებს.

ლეილა მრავალი წლის შემდეგ მიდის მეჯნუნთან, თუმცა იგი არანაირ ინტერესს არ გამოხატავს მის მიმართ. ლეილა: „შენ არ იკარგებოდი სტეპებში ჩემს გამო?“ მაჯნუნი: „ლეილა, რომელიც იყო ჩრდილი და შედარებითი, აღარ არსებობს, იგი გადნა.“

ლეილა, რომელიც მაჯნუნის ცხოვრების მიზანი იყო, მხოლოდ საფეხურია მისი ალლაჰის სიყვარულამდე ამაღლებისათვის. როცა მეჯნუნმა იპოვა საკუთარი ადგილი ღვთაებრივი სიყვარულის სამყაროში და ჭეშმარიტება, რომელსაც იგი ეძებდა, ლეილას როლი მის ცხოვრებაში დამთავრდა. ლეილა, ნახსენები მესნავის თქმულებებში, რომელიც საბოლოოდ ღვთაებრივ სიყვარულად იქცა, და რომლის პიროვნებაც იხსნება ალლაჰში ღვთაებრივი სიყვარულის სიმბოლოა.

სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ლეილამ, რომლებიც სიყვარულისაგან ჭკუას კარგავდა, ნულამდე დაიყვანა ფიზიკური ნება,– ეს ღვთაებრივი სიყვარულის ჰორიზონტია. სასიყვარულო თავგადასავლები, დაწყებული „ლეილებით" იქცევა ღმერთისადმი სიყვარულად. ბოლოს და ბოლოს, ლეილა ეს ჩვეულებრივი ადმიანია, მისი შეყვარებული,რომლის სახელიცაა კაისი,იგი უკვდავყოფს ლეგენდაში, როგორც მეჯნუნს (შეშლილი). თუ ის ლეილა არ იქნება, არამედ არსება, რომელიც სამყაროს შექმნის მიზეზი გახდა და „ხაბიბის" (ჩემი საყვარელი) მიმართვა ერგო წილად, ვინ იცის როგორ მდგომარეობამდე შეიძლება მივიდეს შეყვარებული?... ახლა გავარკვიოთ ეს რამოდენიმე მაგალითის მეშვეობით: დავიწყოთ მევლანას თქმულებით.

მევლანას მოსწავლის, გურჯუ ხათუნის ქმარი, რომელიც ფაშა იყო, დაინიშნა ქალაქ ქაისერში. გურჯუ ხათუნი საიდუმლოდ აგზავნის სახელგანთქმულ მხატვარსა და მოქანდაკეს სელჩუკების სასახლისა, აინიუდ-დავლეს,რათა მას დაეხატა მევლანას პორტრეტი და მიეტანა მისთვის. მხატვარმა აუხსნა მევლანას სიტუაცია. მევლანა ბაგეზე ღიმილით ეუბნება „შეასრულე რაც გევალება. ისე,რომ როგორც შენ გსურს!" მხატვარი იწყებს ხატვას, მაგრამ ამჩნევს, რომ ნახატზე გამოისახა რაღაც,რასაც არავითარი კავშირი არ ჰქონდა სახესთან, რომლიდანაც პორტრეტს ხატავდა. იგი თავიდან იწყებს ხატვას. ასე იგი გახდა მხილველი იმისა,რომ ხატვის სეანსის დროს მევლანას სახე განიცდიდა ტრანსფორმაციასა და ცვლილებას ოცჯერ. მიხვდა რა თავის უსუსურებას მხატვარი იძულებული

გახდა მიეტოვებინა ეს წამოწყება. იგი გაეგება მევლანას ხელებს ქვეშ, მისი ხელოვნება ჩაიკარგა მისი ნახატის ჩანახატებსა და კონტურებში. (ამჟამად მევლანას ეს ნახატი მუზეუმში ინახება)

ამ შემთხვევამ მხატვარი აიძულა გამოფხიზლებულიყო. იგი ღრმა ფიქრებში ჩაეფლო. მის მიერ განცდილი გაკვირვება, შიში და საშინელება აიძულებს მათ დაიწყოს მოგზაურობა საკუთარ შინაგან სამყაროში. შეშლილი მხატვრის ბაგეებს მოსწყდა სიტყვები: „თუ ამ რელიგიას ასეთი მასწავლებელი ჰყავს, მაშინ ვინ იცის როგორი უნდა იყოს მისი ნები – შუამავალი?“



იმამ მალიქმა (რაჰმათულაჰი ალეიჰი) თავისი ცხოვრება განვლო მუდმივი რელიგიური ექსტაზის მდგომარეობაში ყოფნით, ალლაჰის შუამავალთან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) ერთიანობით. ღვთაებრივ მედინაში იგი ცხენით არ დადიოდა, არ გამოდიოდა ბუნებრივი მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად. იმამად ნამაზზე ყოფნისას რავზაში (ახსნა) იგი ყოველთვის ხმადაბალი ხმით ლაპარაკობდა. ერთხელ, როდესაც მისი დროის ხალიფმა, აბუ ჯაფარ ალ-მანსურმა ხმამაღლა დაილაპარაკა, მან უთხრა: „ო, ჰალიფო! იმყოფები რა ასეთ ადგილას, ხმას დაუწიე! ალლაჰის გაფრთხილებამ შენზე ბევრად ზნეობრივი ადამიანებები შეიწყნარა.“ თქვა რა ეს, მან წარმოთქვა შემდეგი წმინდათა წმინდა აიათი:

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا لَا تَرْفَعُوا أَصْوَاتَكُمْ

فَوْقَ صَوْتِ النَّبِيِّ وَلَا تَجْهَرُوا لَهُ بِالْقَوْلِ كَجَهْرِ بَعْضِكُمْ لِبَعْضٍ أَن تَحْبَطَ أَعْمَالُكُمْ وَأَنتُمْ لَا تَشْعُرُونَ.

**„ო, თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ნუ აიმაღლებთ საკუთარ ხმას წმინდა შუამავლის ხმაზე მეტად და ნუ ელაპარაკებით მას ისე, როგორც ერთმანეთში ლაპარაკობთ, თორემ ამით თქვენი საქმეები ამაო იქნება, თქვენ კი არც გეცოდინებათ ამის შესახებ.“** (სურა ჰუჯურათ, აიათი 2)



და კვლავ საუბარი წავა იმამ მალიქზე, რომელმაც აპატია წყენა მედინას გუბერნატორს, რომელიც მას ავიწროვებდა. მან თქვა: „განკითხვის დღეს მე, როგორც ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) შვილიშვილს შემრცხვება წარმოვადგინო საჩივარი.“

დამრიგებელი ასად აზრილი მშვენივრად გამოხატავს თავის სიყვარულს ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) შუამავალთან ლექსში, რომლის არსიც იქამდე მიდის, რომ ავტორი მთლიანად მოცულია სიყვარულის ცხელი ალით ალლაჰის შუამავლის (სალალაჰუ ალეიჰი ვა სალამ) მიმართ.

პოეტმა ფუზულიმ კი თავის განთქმულ კასიდში „ოდა წყალს“ ასევე არაჩვეულებრივად გადმოსცა სიყვარულის მდგომარეობა, რომელმაც მისი სული მოიცვა:





*ო, თვალებო!*

*სიყვარულის კოცონს მკერდში ვერ ჩააქრობთ,*

*თქვენი ცრემლი მოგიზგიზე ცეცხლის ძალას ვერ ჩაახრჩობს.*

აჰმედ ხან პირველმა გააკეთებინა ალლაჰის შუამავალის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) სანდალიების მაკეტი და დაიკიდა თავის კავუკზე (ჩავმა), რადგან ისინი ყოველთვის ახსენებდნენ მას მის შესახებ.

ოსმალთა სახელმწიფოს მმართველი, იავუზ სულთან სალიმ ხანი, ანიჭებდა რა უდიდეს სიამოვნებას თავის დამრიგებელს, რომელიც დაეხმარა მას ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) ჭეშმარიტების აღქმაში, პოეტური ფორმით გამოხატა სიახლოვის მნიშვნელობა ალლაჰისა და მისი შუამავლის შემცნობებთან, იძახდა, რომ ყველაფერი ამაოებაა და უკეთესია ალლაჰისა და მისი შუამავლის მეგობარს დაუახლოვდე, ვიდრე მსოფლიოს იმპერატორი იყო:

*დავი-დარაბაა ხელმწიფედ ყოფნა ქვეყნისა,*

*უფრო კარგი აბა რაა, მეგობრად იყო ღმერთისა!...*

მევლანა ჯელალედინ რუმიმ ამასთან დაკავშირებით შემდეგი სიტყვები თქვა: *„სიყვარული მღვრიე წყალს გამჭვირვალედ აქცევს. ჭეშმარიტი სიყვარული მკვდარ სულებს აღადგენს, ხოლო ფადიშაჰებს კი მონებად და მსახურებად აქცევს!...“*

საიდ ახმედ იასავიმ თავის სამოცდამესამე წელს ითხოვა მისთვის საფლავის მსგავსი ორმო ამოეთხარათ და დაიწყო მასში ცხოვრება და ღვთისმსახურება. მან თქვა: „მე არ ვსაჭიროებ იმას, რომ ვიცხოვრო მიწის ზედაპირზე ამ ასაკს მიღწეული.“ (63 წელი იცოცხლა დედამიწაზე ქვეყნიერების სიამაყემ, შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი)). ახმედ ისავი – ეს არის უფლისადმი სიყვარულის უდიდესი გმირი, ერთ-ერთი იმათთაგან, ვინც ღმერთისადმი სიყვარულისა და მასში შერწყმის ქანდაკებად იქცა. მადლიან მიწას, რომელზეც იგი ცხოვრობდა, დაარქვეს „ხაზრათი თურქისტან...“

როდესაც ვეისალია კარანიმდე მიაღწია ცნობამ იმის შესახებ, რომ უხუდთან ბრძოლისას შუამავალ მუჰამმედს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) მოტყდა კბილი, ვეისალ კარანს ყველა თავისი კბილი უცხოდ მოეჩვენა, რადგან მან არ იცოდა ზუსტად რომელი კბილი დაუშავდა შუამავალს. როდესაც მან მოიშორა ყველა თავისი კბილი განთავისუფლდა იმ ტვირთისაგან, რომელსაც შეეძლო დაერღვია მისი ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) შუამავალთან გათანაბრების საიდუმლო. უცნობი კბილის გამო. ერთ ქალს დინარო გულლარის გვარიდან (დინარის შვილები) უხუდში დაეღუპა, ქმარი, ძმა და მამა. როცა მას შეატყობინეს სამივეს დაღუპვის ამბავი, მან პირველად თქვა: „თქვენ მე რასულულლახი მაჩვენეთ. მომეცით საშუალება მისი დანახვისა.“ როდესაც მას აჩვენეს ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) შუამავალი. მან შემდეგი სიტყვები წარმოთქვა:

„რასულულახ! რადგან შენ ცოცხალი ხარ, მე არავითარი უბედურება არ მაშინებს.“

ჰანსა ხათუნმა მღელვარებითა და სიმძიმეებით სავსე ცხოვრება განვლო. მხოლოდ მუსლიმანობის მიღების შემდეგ მოიპოვა მან მყუდროება და სულიერი სიმშვიდე ალლაჰისა და მისი შუამავლის მიმართ სიყვარულის წყალობით. როდესაც ამ ქალს გადასცეს ცნობა მისი ოთხი შვილის დარუპვის შესახებ, კადესიაში ომის დროს, მან, აღფრთოვანებით სავსემ მასში გამყარებული ალლაჰის რწმენის გამო, თქვა შემდეგი სამადლობელო სიტყვები – მიძღვნილი შემოქმედისადმი: „დაე, ჩემი ოთხივე ვაჟი იყოს მსხვერპლი ისლამის გამარჯვებისათვის!“ აზრი იმის შესახებ, რომ მხოლოდ რასულულლახის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამი) მიმართ სიყვარული წარმოადგენს სულიერ საკვებს, შესანიშნავად გამოხატა ვალიდე სულთანმა, რომელმაც შემდეგი სტროფები დაწერა:

*სიყვარული მუჰამმედის მშვენება,*

*მუჰამმედის გარეშე – მოჩვენება...*

როდესაც ჩემი გარდაცლილი ხოჯა იამან დედე დეკლამირებდა სტროფებს, „მასნავიდან“ მისი სახე სინათლეს ასხივებდა, მისი თვალებიდან კი ბროლოვით გამჭვირვალე ცრემლები მოედინებოდა.

*არ ვიცი როგორ გადავიტან ამ განშორებას,*

*შუამავალო! გული მოუკლავს ჩვენს დაშორებას.*



კაცობრიობის ისტორიის მანძილზე შუამავლები და წმინდანები ყოველთვის იყვნენ მანათობლები, რომლებიც ამაღლებდნენ რწმენას, რელიგიას სრულყოფილების მწვერვალებამდე, ამაღლებდნენ და ავითარებდნენ თვით ადამიანის ბუნებაში არსებულ რწმენის უწმინდეს გრძნობას. ადამიანები სიმწიფესა და სრულყოფილებას აღწევდნენ სულიერი შერწყმით ერთ მთლიანობაში ალლაჰის შუამავლებთან და ევლიებთან, მათთან სიახლოვისა და სულიერი მიჯაჭვულობის მადლით, ასე იძენდნენ რა თავისი „უკვდავობის“ დადასტურებას, შემკულები ღვთაებრივი „კალმით“. ადამიანის შერწყმა ერთ მთლიანობაში ალლაჰის შუამავალთან და ალლაჰის მეგობართან, რომელსაც ადამიანი ალლაჰთან მიჰყავს და თავისი წილი ბედნიერების მოპოვების ცოდნა შემოქმედის რჩეული მონების სულიერი სამყაროდან და გულიდან შესაძლებელია მხოლოდ მათ გამომხატველად და რუპორად? ქცევით.

ადამიანი, რომელმაც ყველაზე მეტად შეიგრძნო თავის თავში ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) და რომელსაც ერგო ალლაჰის ჭეშმარიტების შეცნობის პატივი, იყო აბუ ბაქრი (რადიიალლაჰუ ანჰუ). აი, ასე განვლო მან თავისი ცხოვრება, სიყვარულის ალში წვით, მგრზნებარე გულით. რადგან იგი ასეთი მშვენიერი სახით განიცდიდა უზენაესის შუამავალთან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) სულიერი ერთიანობის მდგომარეობას, იმამ ბუჰარიმ თქვა: „აბუ ბაქრ სიდდის ჩიოდა იმის შესახებ, რომ ალლაჰის შუამავალი მას თვალწინ უდგას ტუალეტში ყოფნის დროსაც კი. ანუ სიდდიყ გამოხატავს, რომ ალ-





ლაჰის შუამავლის უწმინდესი სახე არასოდეს ტოვებს მას მარტოს თავის თავთან, ბუნებრივი მოთხოვნილებების დაკმაყოფილების დროსაც კი. სიკვდილის სარეცელზე მყოფმა მუჰამმედ შუამავალმა იცოდა რა აბუ ბაქრის ეს მდგომარეობა, უბრძანა: *„დაე, ყველა კარი დაიკეტოს, აბუ ბაქრის კარის გარდა!“*

ასე ბრწყინვალედ გამოხატა ამ წმინდათა წმინდა ხადისმა გულების ერთმანეთთან ორმხრივი ლტოლვა.



ერთხელ ჰაჯუ აბა იდულაჰი საშინელმა ჟრჟოლვამ აიტანა, რის გამოც იგი მთლად ცახცახებდა. ცეცხლი გააჩაღეს, რომ გაეთბოთ იგი. ამ დროს, მასთან ერთ მთლიანობაში მყოფი ერთ-ერთი მისი მურიდთაგანი შემოვიდა. იგიც მთლად კანკალებდა სიცივისაგან, რადგან იგი ცივი წყლით სავსე თხრილში ჩავარდნილიყო. იმ წამსვე იგი გააშრეს და გაათბეს. როდესაც მურიდი გათბა და თავი კომფორტულად იგრძნო, იმ წამსვე დამთავრდა ჰასრად აბაიდდულლაჰ აჰრარის შეციებაც...

ბაიაზით ბისტამი ღვთაებრივი სიყვარულის გამო იმდენად დახვეწილი და მგრძნობიარე ადამიანი გახდა, რომ იგი თავის გულში ტკივილისაგან უფრო მეტ ტანჯვას გრძნობდა, ვიდრე თვით წამებულები. ერთხელ მის თვალწინ ვიღაც ადამიანებმა ისე სცემეს ვირი, რომ იგი მთლად სისხლში იყო. ამ მომენტში ბაიაზით ბისტამის წვივიდანაც დაიწყო სისხლმა დენა.

*როცა ბულბული გალობს,*





*მას მეზობელი მთიდან*

*სხვა ხმა არ პასუხობს.*

*რამდენად მყარია ჩვენი მეგობრობა,*

*ასეთივეა ჩვენი ურთიერთმიმართ სიახლოვე და მიჯაჭვულობა...*

ხალიფა ალის უთხრეს, რომ ვიღაც ადამიანს იგი ძალიან უყვარს. ხალიფ ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) უთხრა: „მართალია, მას ვუყვარვარ ისევე, როგორც მე იგი." ანუ სულიერი იდენტურობა, სულიერი ერთიანობა არაფრით არ განსხვავდება ფიზიკაში არსებული გადამცემი ჭურჭლის პრინციპისაგან. ასეთი იდენტურობით, სულების გაერთიანებით მათი ურთიერთდამოკიდებულობის შედეგად ჩნდება ანუ რაბიტიდან.

თასავვუფში რაბიტა ნიშნავს სიყვარულის გრძნობის განცდას მისი ყველაზე სუფთა და ნათელი ფორმით. სიყვარულის ეს გრძნობა უზენაესი ალლაჰის მიმართ ვრცელდება მისი შუამავალთა და ღვთის მონებზეც. იმამ ღაზალს მოჰყავს მაგალითად მიმდინარეობა, სიყვარულისა „თახიიათ" (ლოცვის ფორმულა, „მისალმება", რომელიც იკითხება ნამაზში ჯდომისას). ამბობს რა იმის შესახებ, რომ ნამაზის აუცილებელი პირობა სულიერი სიმშვიდეა, იგი აცხადებს შემდეგს: გამოთქვამს რა პირველი და უკანასკნელ ჯდომისას, საჭიროა აზრობრივად წარმოვიდგინოთ საკუთარი ხედვით მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) ხატება. უდაოდ, „თახიიათი" ნამაზის შესრულებისას ეს მონის თავისი უფლის მიმართ სიყვარულის გამოხატულებაა. მუსლიმანმა ნამაზის შეს-





რულებისას უნდა ეცადოს „თახიიათი"-დან თავისი წილი სულიერება ამოიღოს თახიიათის პირველი ფრაზა ასე ჟღერს:

التَّحِيَّاتُ لِلّٰهِ و الصَّلَوَاتُ وَ الطَّيِّبَاتُ

**„მისალმებები, ლოცვები და ყველა კეთილი საქმენი მხოლოდ უზენაეს ალლაჰს ეკუთვნის."**

*ეს სიტყვები, ალლაჰის უღრმეს პატივისცემას, ქებასა და თაყვანისცემას გამოხატავს, ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) მიერ მირაჯის, ამაღლების ღამეს. ეს წმინდა სიტყვები შუამავალ მუჰამმედის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) გულში მას მერე გაჩნდა, რაც მან მოისმინა უზენაესი ალლაჰი მირაჯის დროს:* **„ო, ჩემო შუამავალო დამელაპარაკე მე!"**

თახიიათის მეორე ფრაზა შემდეგნაირად ჟღერს:

السَّلامُ عَلَيْكَ اَيُّهَا النَّبِىُّ وَ رَحْمَةُ الله وَ بَرَكَاتُهُ.

*„მშვიდობა შენ, ო, შუამავალო ალლაჰის მადლი და კურთხევ (დედამიწაზეც და იმქვეყნიურ სამყაროშიც!)"* ეს, შუამავლის მიმართ უზენაესი ალლაჰის მერ ნათქვამი მისივე თავაზიანობისა და კომპლიმენტის გამოხატულებაა.

მესამე ფრაზა ასე ჟღერს:

اَلسَّلامُ عَلَيْنَا وَ عَلَى عِبَادِ اللهِ الصَّالِحِينَ.

*„მშვიდობა ჩვენ და ალლაჰის ყველა წმინდა მო-*





*ნას.“* ეს მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) ღმერთს მისალმების პასუხია. აქ ჩანს ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) გულმოწყალების მთელი სიდიადე... რადგან მან გააერთიანა მასში ალლაჰის ყველა წმინდა და წმინდანი მონა. აღფრთოვანებული ამ მშვენიერი საუბრით, რომლის მოწმეც იყო, ანგელოზმა ჯაბრაილმა (ალეიჰი სალლიამ) ისლამის ამღიარებლობის ფორმულა წარმოთქვა, რომელიც ასე ჟღერს:

اَشْهَدُ اَنْ لا اِلَهَ اِلاَّ اللهُ وَ اَشْهَدُ اَنَّ مُحَمَّدًا عَبْدُهُ وَ رَسُولُهُ.

*„დავამოწმებ, არ არის სხვა ღვთაება ალჰის გარდა და დავამოწმებ, რომ მუჰამმედ შუამავალი მონაა ალლაჰისა და მისი შუამავალი.“*

ისლამის აღმსარებლობის ეს ფორმულა განაცხადებს, თუ რამდენად მაღალია ერთიანი ღმერთის სიდიადე და ღირსება მისი მონად ყოფნისა, ამავდროულად გამოთქვამს აუცილებლობას მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) სახელის ხსენებისას აღავლინოს სალავათები და მისალმებები მის პატივსაცემად.

შედეგად ლოცვა „ათაჰიათი“, წარმოქმნილი გულმოწყალე და ყოვლად მოწყალე ალლაჰის, შუამავალ მუჰამმედისა (ს.ა.ს.) და მთავარანგელოზ ჯაბრაილის (ალეიჰი სსალიამ) სიტყვებიდან მუსლიმანური თემისათვის წარმოადგენს ღვთაებრივ წყალობას, კეთილდღეობას, ამის გართა თავაზიანობასა და შეწყალებას. და ამიტომ ამ ლოცვის წარმოთქმით ჩვენ ჩვენი





სულიერება გამოგვაქვს, ჩვენი სულების სიმწიფის ხარისხის მიხედვით. ანუ ღვთის მონამ არ იქცევა რა იგი დაუფიქრებლად, ეს სიტყვები გულით უნდა გამოთქვას. სავსე პატივისცემითა და ალლაჰის თაყვანისცემით, განსჭვალული მუჰამმედ შუამავლისა და ანგელოზ ჯაბრაილის (ალეიჰი სსალიამ) სულიერებით. ამგვარად, მონა უნდა ცდილობდეს ერგოს მას შუამავლის გამონათქვამების მიღწევის ბედნიერება, და რომელიც იუწყება: „ნამაზი – ეს მირაჯია მუსლიმანთათვის!" ამასთან დაკავშირებიათ აუცილებელია ვახსენოთ იმის შესახებ, რომ ალლაჰის მიმართ (ჰუზურ და ჰუშურ) სულიერი სიმშვიდის, მორჩილებისა და თვინიერების თავიდან ბოლომდე შენარჩუნების ცოდნა პრობლემას წარმოადგენს, რომელთანაც გამკლავება უდიდეს წმინდანებსაც უჭირთ! საჭიროა გვახსოვდეს, რომ მხოლოდ თვინიერება და მორჩილება, თაყვანისცემის გულწრფელობა, არ გამოიწვევენ იმ მართლმორწმუნის ეჭვს, რომელიც ასრულებს უზენაესი ალლაჰის მიერ მათი მიღების ნამაზს. ამიტომ, მლოცველები უნდა ეცადონ დაამტკიცონ თავიანთი უკიდურესი მორჩილება და თვინიერება, რათა მშვიდად იყვნენ. საწინააღმდეგო შემთხვევაში ღმერთის სასჯელი შესაძლოა საშინელი იყოს, რადგან მან თქვა:

فَوَيْلٌ لِّلْمُصَلِّينَ . الَّذِينَ هُمْ عَن صَلَاتِهِمْ سَاهُونَ.

**„მწუხარება იმ მლოცველებს, რომლებიც ნამაზს გულმოდგინედ არ ლოცულობენ."** (სურა მაუნ, აიათები 4-5)

ნამდვილი ნამაზი – ეს ნამაზია, რომელიც გულში მორჩილებით სრულდება. წმინდათა წმინდა ყურანში ნათქვამია:

قَدْ أَفْلَحَ الْمُؤْمِنُونَ. الَّذِينَ هُمْ فِي صَلَاتِهِمْ خَاشِعُونَ.

**„ჭეშმარიტად, ნეტარნი არიან მორწმუნენი, რომლებიც გულმოდგინენი არიან ლოცვის [შესრულების] დროს.“** (სურა მუმინუნ, აიათები 1-2)

ეს მორჩილება მუსლიმის მთელ ცხოვრებას მოიცავს. ამიტომ მევლანა ჯალალედდინ რუმი სურა „მეარიჯი“-ს 23–ე წმინდა აიათში, იმას იუწყება, რომ მუსლიმანები მუდმივნი არიან ალლაჰის მიმართ თავიანთ მორჩილებაში:

الَّذِينَ هُمْ عَلَى صَلَاتِهِمْ دَائِمُونَ.

**„...აწყობენ ლოცვის რიტუალს, ყოველთვის, როცა საჭიროა...“**

იგი განმარტავს, რომ ასეთი მდგომარეობის მისაღწევად საჭიროა ღრმად და გულწრფელი გულით მივეჯაჭვოთ რასულულლაჰს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) და გადავიღოთ სამყაროსადმი მისი წყალობიდან, მისი უმაღლესი ზნეობრიობიდან მცირეოდენი, ერთ სულიერ მთლიანობაში მასთან შერწყმით. უდაოა, რომ ადამიანს მხოლოდ მაშინ შეუძლია იყოს მასთან სულიერი შერწყმის გზაზე, როდესაც იგი ალლაჰის წინაშე გრძნობს შიშს, ამაღლებულ გრძნობებს, გაანთავისუფლებს საკუთარ სულს თავისი შინაგანი სამ-





ყაროს ხრწნადი გავლენებისაგან. და ასე გახდება იგი სრულყოფილი და მომწიფებული. ვერავინ ვერ შეძლო მისი შეცნობა ამ სიტყვის სრული მნიშვნელობით. ანგელოზმა ჯებრაილმაც კი, (ალეიჰი სსალიამ) იმყოფებოდა რა უკანასკნელ ინსტანციასთან, (მირაჯის დროს) „სიდრა-ი-მუნტაჰა"-ს წინ, თქვა: „მე ზღვარზე ვიმყოფები. შენ გააგრძელე!"

შუამავლის ყველა თანამიმდევარს თავისი შესაძლებლობების შესაბამისად შეეძლო ეგრძნო რასულულლაჰი, ისინი მას საკუთარი რელიგიური ექსტაზის პრიზმიდან უყურებდნენ. აიშა (რადიიალლაჰუ ანჰამ ისურვა ასე ეთქვა: „შუამავლის სახე თვის მეთოთხმეტე ღამის მთვარეზე უფრო ნათელი იყო. სიბნელეში ამ შუქის წყალობით შევძელი ნემსის ყურში ძაფიც კი გამეძვრინა..."

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თვა: „იგი შექმნილი იყო ორი სამყაროსათვის და ერთი სულისათვის." და ბრძანა ჰადისის აზრზე დაფიქრება:

*„შენ რომ არა, მე არ შევქმნიდი ამ სამყაროს!"*

**ო, ღმერთო დაგვეხმარე ჩვენ გავხდეთ თემის წევრები, სადაც მეფობს ჭეშმარიტი სიყვარული, სადაც სულები სავსეა ღვთაებრივი სიბრძნით, ისე გააკეთე, რომ ჩვენ ორივე სამყაროში შენს ერთგულ მონებთან ერთად ვიმყოფებოდეთ!**

**ამინ!**



# დარაჯი სოფლისა, რომელშიც ლეილა ცხოვრობდა

ლეილას ხილვით განცვიფრებული ხელმწიფე იტყვის:

„შენ არა ხარ ლეილა, მეჯნუნს რომ აშტერებ?

სხვებისგან არაფერი განსხვავებაც არ გაქვს...“

ლეილას პასუხი ხელმწიფისთვის გასაოცარი აღმოჩნდა:

„გაჩუმდი, რადგან მეჯნუნი არ ხარ!...

თუ შენ მეჯნუნი არ ხარ, მაშინ ჩუმად იყავი!

მისთვის, ვინც ამ სიყვარულის ღირსი არ გახდა,

ლეილა, მხოლოდ და მხოლოდ სხეულია!

მევლანა ჯელალედინ რუმი



# დარაჯი სოფლისა, რომელშიც ლეილა ცხოვრობდა

მეჯნუნი, რომელიც ლეილას მიმართ სიყვარულის გამო იძულებული იყო ეხეტიალა სტეპებში, ეფერებოდა და ხელს უსვამდა ძაღლს, უკოცნიდა თვალებს. ძაღლს დორბლი სდიოდა, ბეწვი კი ალაგ-ალაგ გაცვენილიი ჰქონდა... ვიღაც ადამიანმა დაინახა რა ეს, ვერ მოითმინა და დაუყყვირა მეჯნუნს: *„ო, სულელო მეჯნუნო! რა უგუნურ საქციელს ჩადიხარ? რატომ ეხვევი და კოცნი ამ“ ძაღლს?“ მეჯნუნმა უპასუხა: „რა გაგეგება შენ ამაში, შედგები რა მხოლოდ ფორმისაგან, მხოლოდ და მხოლოდ ცოდვილი სხეულისაგან? შენ ჩახედე მას თვალებში, შედი მის სულიერ სამყაროში და შეხედე ყველაფერს ჩემი თვალებით!*

*შენ იცი რა განმასხვავებელი თვისება აქვს ამ ძაღლს? მასში ღვთაებრივი საიდუმლო ინახება, რომელსაც შენ ვერ გაიგებ. ალლაჰმა მის სულში პატრონის მიმართ თავგანწირვისა და სიყვარულის განძი დამალა... და კიდევ, ამ ქვეყანაზე ამდენი სოფელია, ამან კი თავშესაფარი ლეილას სოფელში იპოვა და გახდა დარაჯი მისი სოფლისა. შენ არ თქვა, რომ იგი მხოლოდ და მხოლოდ ძაღლია. შენ ყურადღება მიაქციე მის თავგამოდებასა და გულმოდგინებას. ჩემთვის იგი*





*ძაღლი კიტმირია ნათელი სახით! იგი მე დარდსა და მოწყენილობას მიყოფს მე მის ერთ თმასაც არ გავცვლი ლომზე.*

*ყურადღება მიაქციე შენ მის სულს, გამჭრიახობას, ჭკუას, რომ დაინახო მისი ღირსებები და სიკეთე. მიწაც კი, რომელზეც ეს ძაღლი დააბიჯებდა, აირჩია რა ლეილას სოფელი თავის საცხოვრებლად, ჩემთვის წმინდაა."*

**მასნავი:**

*„ო, მეგობარნო! თუ თქვენ საკუთარი ბუნებიდან და შინაგანი სამყაროდან აბსტრაგირდებით, და შეხვალთ ცოდნის სამყაროში, მაშინ თქვენ ამ სამოთხისა და როზარიუმის შიგნით აღმოაჩენთ სულ სხვა ვარდების ბაღს. ო, ადამიანო, დაადექი ჭეშმარიტების გზას! თუ შენ დაანგრევ საკუთარ ფორმას და დაწვავ საკუთარ „მე"-ს სავსეს ეჭვებით, შიშებით, წუხილით, ანუ განთავისუფლებით საკუთარი ბუნების თაყვანისცემისაგან, რომელიც ყველაზე კერპების კერპს წარმოადგენს და მათგან ყველაზე მთავარს, მხოლოდ მაშინ ისწავლით ყველა იმ კერპის განადგურებას, რომელიც შენში ბუდობს.*

*ამიერიდან შენ შეძლებ ყოველი კერპის განადგურებას, და შეძლებ, ჰაიდარის ზ. ლინინ ლაკაბი მსგავსად მოწყვიტო ჰაიბარის ციხესიმაგრის ჭიშკარი, ასევე, როგორც შუამავალმა იბრაჰიმმა (ალეიჰი სალლამ) ცეცხლი აყვავებულ როზარიუმად გადააქცია."*





კიდევ ერთი თქმულება ლეილაზე „მასნავიდან“: მმართველმა დაინახა რა ლეილა, გაოცებულმა თქვა: *შენ ის ლეილა ხარ, მეჯნუნს რომ ჭკუა დააკარგვინე? შენ არაფრით განსხვავდები სხვა ქალებისაგან.*

ლეილამ, პასუხად: *„ჩუმად იყავი, რადგან შენ მეჯნუნი არ ხარ!“* ადამიანები ხედავდნენ რა ლეილას მხოლოდ გარეგნულ სილამაზეს, არ თვლიდნენ, რომ იგი სხვა ქალებზე ლამაზია.

კაისის მაჯნუნად გარდასახვა იმიტომ მოხდა, რომ მან ლეილას შინაგანი სილამაზე დაინახა. რამდენადაც ხალიფს არ შეეძლო შეეხედა მისთვის მაჯნუნის თვალებით, მან ვერ შეძლო სიყვარულის ამ გამოცანის გამოცნობა. რადგან იმისთვის, რომ დაენახა ეს საიდუმლო, თვალები უნდა დაეხუჭა ლეილას გარეგნულ სილამაზეზე, და შესაბამისად გაეხილა თვალები იმისათვის, რომ დაენახა მის სულიერ სამყაროში მანათობელი ღვთაებრივი სილამაზე. მეორე მხრივ, ადამიანებს, რომელთაც არ იცოდნენ ამ ჭეშმარიტების შესახებ, ეცოდებოდათ რა მეჯნუნი, ეუბნებოდნენ: „ო, მეჯნუნ! დაივიწყე ლეილა, ბოლოს და ბოლოს. ბევრი ქალი არსებობს მასზე ბევრად ლამაზი!“

მეჯნუნმა ამ სიტყვებზე პასუხად თქვა: *„მატერიალური სხეული, მისი გარეგნული ფორმა და ჩვენი ხილული ნაქვთები, მსგავსია ჭურჭლისა, ხოლო სილამაზე – ეს ღვთაებრივი სასმელია, რომელიც ამ ჭურჭლის შიგნით არსებობს.*

*იცოდეთ, რომ ღმერთი მიმასპინძლდება მე ამ ჯადოსნური შერბეთით ლეილას ჭურჭლიდან. თქვენ ხე-*





*დავთ მხოლოდ ჭურჭლის გარეგნულ მხარეს, ჩვენთვის უცნობია ის, რასაც იგი შეიცავს. რადგან მათთვის, ვინც სულიერებასაა მოკლებული, უცნობია ღვთაებრივი სიყვარულის შერბეთი. ჭურჭლის შიგნით არსებული სილამაზე მსგავსია უბიწო, წმინდა, სუფთა ქალისა, რომელიც თავის ბატონის გარდა არვის არ ეჩვენება და არავის უყურებს მის გარდა.“*

აი, რატომ თქვა შეიხმა სადიმ: „ ლეილას სილამაზის დანახვა საჭიროა მაჯნუნის სულის პრიზმიდან.“ ამასთან დაკავშირებით მევლანა რუმიმ თქვა შემდეგი: „ნუ დაუძახებ შეშლილს სიყვარულში ბრძენს! ნუ დაუძახებ თასს უძირო, უკიდეგანო ოკეანეს! მისთვის ცნობილია თავისი სახელი!“ როგორ შესანიშნავად გადმოსცეს სიყვარულის შეშლილი მდგომარეობა ტანჯული იუნუსის სიტყვებმა, რომლებიც გამოხატავენ სიყვარულის ღვთაებრივ ტანჯვას, რომელმაც მისი სული დაფერფლა:

*დავდივარ და დამდევს ცეცხლის ალები,*
*სული დახუთული – გული ნაწვალები,*
*მკერდი სისხლში ცურავს, ცრემლებში-თვალები,*
*გულს ვერ ვუპოვე მე სხვა საყვარელი.*
*მოდი შემომხედე თუ რას დავემსგავსე,*
*უზომო სიყვარულმა ჭკვაზე შემშალა მე,*
*ხანდახან დავფრინავ მსგავსად ნიავისა,*
*ხან დავხეტიალობ მსგავსად მტირალისა.*

უნდა ვიცოდეთ, რომ „მასნავიში“ შესული თქმულება ლეილას შესახებ ატარებს მეტაფიზიკურ, იგავურ აზრსა და მნიშვნელობას. ლეილა – ღვთაებრივი სიყვარულის სიმბოლოა, ეს უზენაესი ალლაჰის სიყვარულის ჰორიზონტია. ლეილას დანახვის უნარი – მისი მშვენიერი არსის ამოცნობის კავშირშია ადამიანის უნართან, იყოს ერთგული და უღალატო შეყვარებული, მსგავსი მეჯნუნისა. მათთვის, ვინც არ გახდა ღირსი, შეეცნო სიყვარული – ისეთი, როგორიც მეჯნუს ლეილას მიმართ ჰქონდა, ლეილა მხოლოდ ხილვადი, მხოლოდ სხეულებრივია. მევლანა ჯალალედინ რუმიმ ასე გამოთქვა ეს ჭეშმარიტება: *„წყალობის ან უბედურების ყოველი გამოვლინება ვიღაცისათვის შეიძლება სამოთხედ იქცეს, ვიღაცისთვის კი – ქვესკნელად! ყველაფერში, რასაც ვხედავთ – ადამიანი იქნება ეს, ცხოველი, მცენარე თუ ალლაჰის შექმნილი უსულო ქმნილებები, არის საკვებიცა და საწამლავიც. მაგრამ ყველას არ ეძლევა ამის დანახვის უნარი! ჭურჭელს ვხედავთ, ის ხილვადია, მაგრამ მასში არსებული სასმელი უცნობია. ის მხოლოდ მისთვისაა ცნობილი, ვინც გასინჯა.*

*შუამავალ იუსუფის გარეგნობა კოკის მსგავსი იყო. მისი მამა სულ უფრო მეტად მოხიბლული და მხიარული ხდებოდა, რაც უფრო მეტს სვამდა ამ კოკიდან, რომელიც მას სიხარულსა და ბედნიერებას ჩუქნიდა. ძმები, კი ამ კოკიდან საწამლავს სვამდნენ, რის გამოც უძლიერდებოდათ მრისხანება, სიბოროტე და ზიზღის გრძნობა.*

*ზულეიხამ კი სულ სხვა სახის ელექსირი დალია*





*იუსუფის კოკიდან და გაბრუვდა ამქვეყნიური ხორციელი სიყვარულისაგან. სიყვარულის შერბეთი – ხილულ ჭურჭელში არსებული, უხილავ იდუმალ სამყაროში იმყოფება. ჭურჭელი კი მიწიერ სამყაროშია. მას თვალი ხედავს, მაგრამ სრულიად უცნობია, რა იმყოფება მის შიგნით. ამის შესახებ მხოლოდ ჭურჭლის მფლობელმა იცის.*

*ამ არაჩვეულებრივი სულიერი სასმელის შეგრძნების და დაგემოვნების ბედნიერება არ ეძლევათ მათ, ვისაც ღვთაებრივი სიყვარული, მეგობრობა და სიყვარული არ ღირსებია. მათ, ვისი გულიც სავსეა ავხორცობით, არ ეძლევა ამ სულიერი საიდუმლოს შეცნობის საშუალება. მაგრამ ეს საიდუმლო სიყვარულის მეგობრებისათვის და მათთვის, ვინც მას ემორჩილება, ნათელია და უდავო, როგორც თვის მეთოთხმეტე დღე.“*



როდესაც გულმოწყალე და ყოვლად შემწყნარებელმა ალლაჰმა მიაგო უდიდესი პატივი შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსალამ), უბოძა რა ალლაჰის მეგობრობა, ანგელოზებმა უთხრეს ყოველივე არსებულის შემოქმედს: “ო, ჩვენო ალლაჰო! როგორ შეუძლია შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსალამ) იყოს შენი მეგობარი? მას ხომ აქვს ვნებები, სურვილები, სიმდიდრე, ჰყავს ბავშვები. მისი გული მათკენ ისწრაფვის?!” მალე ისინი თვითმხილველნი გახდნენ შუამავალ იბრაჰიმის (ალეიჰისსალამ) მძიმე განსაცდელებისა, რომელიც სავსე იყო დამრიგებლობით.

როდესაც, შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსალამ) უპირებდნენ ცეცხლში ჩაგდებას ფილაქვანის საშუალებით, ანგელოზები აღელდნენ. მათი ნაწილი სთხოვდა ალლაჰს, მიეცა მათთვის უფლება მას დახმარებოდნენ. როდესაც მათ მიმართეს შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსალამ) კითხვით, ხომ არ სურდა მას რაიმე, შუამავალმა იბრაჰიმმა თქვა: „ნუ ერევით ორი მეგობრის ურთიერთობაში!“

მოგვიანებით მოვიდა ანგელოზი ჯაბრაილი (ალეიჰისსალამ) და ჰკითხა მას: „შემიძლია, რამით დაგეხმარო?„ შუამავალმა იბრაჰიმმა (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „არა მე შენგან არაფერი მინდა,ჩემთვის ისიც საკმარისია.“

უზენაესმა ალლაჰმა, დაინახა რა ასეთი უკიდურესი მორჩილება და ჰალილულლახის თავმდაბლობა, სანამ იგი ცეცხლში მოხვდებოდა, ბრძანა შემდეგი: „ო, ცეცხლო, დაე იბრაჰიმი მთელი და უვნებელი გადარჩეს!“ და იმწამსვე ის ადგილი, სადაც შუამავალი იბრაჰიმი (ალეიჰისსალამ) მოხვდა, გადაიქცა აყვავებულ ბაღად, სადაც წყაროს წყალი მოჩუხჩუხებდა...

როცა იბრაჰიმ (ალეიჰისსალამ) შუამავალს თავისი შვილი ისმაილი (ალეიჰისსალამ) მიჰყავდა შესაწირავად,როგორც იგი ალლაჰს დაჰპირდა,ანგელოზები ისევ აღელდნენ. ამბობდნენ: ერთ შუამავალს მეორე მიჰყავს შესაწირავადო! ისმაილი კი (ალეიჰისსალამ) ამ დროს მამამისს– შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსალამ) ეუბნებოდა: „ო, მამა! შეასრულე ის, რაც გებრძანა! ღვთის დახმარებით მე მომთმენი გავხდები. უკეთესად გალესე





დანა, რომ გამიადვილდეს სულის დათმობა... და, დანას რომ მომიქნევ, სახეში არ მიყურო! რადგან, მამობრივი სიბრალული და გულმოწყალება შეგაყოვნებს... მე მხოლოდ მთელი შენი სიცოცხლის მანძილზე შვილის გამო განცდილი ტკივილისა და სევდის გამო ვნაღვლობ, შვილისა, რომელიც საკუთარი ხელით შესწირე მსხვერპლად...."

შვილიც და მამაც უდიდესი თავდმდაბლობისა და მორჩილების მდგომარეობაში იმყოფებოდნენ ღმერთის მიმართ... სწორედ ამ დროს ანგელოზმა ჯებრაილმა (ალეიჰისსალლამ) მიუსწრო. მან დააბლაგვა დანა, ისმაილის (ალეიჰისსალამ) თავზე აღმართული. ალლაჰმა ისმაილის მაგივრად ბატკანი გამოგზავნა შესაწირად...

უზენაესმა ალლაჰმა უბოძა შუამავალ იბრაჰიმს (ალლეიჰისსალამ) ცხვრის აურაცხელი ფარა. ანგელოზმა ჯაბრაილმა (ალეიჰისსალამ), რომელიც ადამიანის სახით გამოეცხადა ჰკითხა: „ვისია ეს ფარა? ერთ-ერთს ხომ არ მომყიდი?" წინასწარმეტყველმა იბრაჰიმმა (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „ეს ფარა ჩემს ალლაჰს ეკუთვნის, ის დროებით იმყოფება ჩემთან. თუ ალლაჰის სახელს ერთხელ წარმოსთქვამ, ცხვრების ერთი მესამედი წაიყვანე. ხოლო თუ სამჯერ წარმოთქვამ მის სახელს, ყველა ცხვარი შენი იყოს!" ანგელოზმა ჯაბრაელმა (ალეიჰისსალამ) წარმოთქვა:

سُبُّوحٌ قُدُّوسٌ رَبُّنَا وَرَبُّ الْمَلٰئِكَةِ وَالرُّوحِ

შუამავალ იბრაჰიმმა (ალეიჰისსალამ) ასე უთხრა





„ყველა ცხვარი წაიყვანე! ფარა – შენია!“ ანგელოზმა ჯაბრაილმა (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „მე არ ვარ ადამიანი. მე ანგელოზი ვარ. მე არ შემიძლია მათი წაყვანა.“ შუამავალი იბრაჰიმი (ალეიჰისსალამ) ჯაბრაილს ნიშნის მოგებით უთხრა: „თუ შენ ანგელოზი ხარ, მე ჰალილულლაჰი ვარ, ალლაჰის მეგობარი და არ შემიძლია უკან წავიღო ის, რაც გავეცი”. ბოლოს და ბოლოს, შუამავალმა იბრაჰიმმა (ალეიჰისსალამ) მთელი თავისი ფარა გაყიდა. აღებული ფული კი შეწირულობის სახით გასცა.

შუამავალმა იბრაჰიმმა (ალეიჰისსალამ) ასეთი ღირსებით გაიარა ყველა გამოცდა გამძლეობისა და ერთგულებისა უფლის მიმართ. განიცდიდა რა უძლიერეს მორჩილებას უფლის წინაშე და მიაღწია რა აბსოლიტური? თავდადებისა და მსახურების უმაღლეს წერტილს უზენაესი ალლაჰის მიმართ, იგი ჰალილულლაჰი ანუ ალლაჰის ჭეშმარიტი მეგობარი გახდა...



ერთხელ ბაღდადში ხანძარი გაჩნდა, რომელშიც ერთი კაცის ორი შვილი აღმოჩნდა. ცეცხლი ძლიერი იყო და არავის შესწევდა ძალა, დახმარებოდა მათ. ხალხი მხოლოდ ყვიროდა, ტიროდა და მოთქვამდა. ამ დროს ხანძრის სიახლოვეს ჩამოიარა იმამმა ნურიმ. ეს უბედურება რომ დაინახა, დაუყოვნებლივ გადაეშვა პირდაპირ ცეცხლში. იგი თანაგრძნობით სავსე გუ-





ლის მფლობელი იყო... გაოგნებული ხალხის თვალწინ ცეცხლი მისთვის თითქოს აყვავებულ ბაღად იქცა და მან, უზენაესი ალლაჰის წყალობით, ორივე ბავშვი მთელი და საღ-სალამათი გამოიყვანა შუა ცეცხლიდან. ბედნიერებისაგან გაოგნებულმა ბავშვის მამამ, იმამ ნურის ოქროთი სავსე ტომარა დაუდო წინ. იმამმა კი წარბშეკრულმა უთხრა: „მე რომ შენ ალლაჰის სახელით კი არა, გარკვეული საფასურისთვის დაგხმარებოდი, შენ ვერ შეძლებდი ცეცხლიდან შენი შვილების გამოყვანას!“

რადგან ცეცხლში შესვლა შეიძლება მხოლოდ მაშინ, თუ გახდები სხვანაირი, მსგავსი ალლაჰის მეგობრის – შუამავალ იბრაჰიმისა (ალეიჰისსალამ) და ეს უპირატესობა – ცეცხლიდან უვნებლად გამოსვლის უნარი მიეცა მხოლოდ შუამავალ იბრაჰიმს ძღვენის სახით მისი სიყვარულისა და მორჩილების გამო ალლაჰის მიმართ. ...

ჯუნაიდ ბაღდადი, რომელიც ასევე შთაგონებული იყო უზენაესი ალლაჰის ღვთაებრივი ძღვენით შუამავალ იბრაჰიმისადმი (ალეიჰისსალამ), უფალთან შეხვედრის იმ უდიდესი სურვილის გამო, რომლითაც აღსავსე იყო მისი გული,ამბობდა: „ჩემსა და ალლაჰს შორის ცეცხლის ზღვა რომ იყოს, მე გადავეშვებოდი იმ ზღვაში უფალთან შეხვედრის ჩემი მხურვალე სწრაფვის გამო!“

მაგრამ ვიღებთ რა მაგალითად შუამავალ იბრაჰიმს (ალეიჰისსალამ), რომელსაც ცეცხლი არ ვნებდა,

არ უნდა ველოდოთ სასწაულის ასეთივე გამოვლინებას ყველასთვის. არ ივარგებს, რომ ვიყოთ უტაქტოები. საჭიროა, ვიცოდეთ ზომა და ვიცოდეთ ჩვენი ადგილი. სხვაგვარად საბოლოოდ მწარე იმედგაცრუება გელოდებათ. "

მევლანა ჯელალედინ რუმი ასე ხსნის ამ მდგომარეობას: *„ალლაჰის გზით სიარულისას, შესაძლებელია, საჭირო გახდეს პირდაპირ ცეცხლში შევარდნა. მაგრამ სანამ ცეცხლში გადაეშვებოდე, საკუთარი თავი შეიცანი. არის შენში ხალილულლაჰისთვის დამახასიათებელი თვისებები? რამეთი ცეცხლი იცნობს იბრაჰიმებს და არ სწვავს მათ, მაგრამ შენ არ გიცნობთ!...*



მევლანამ თქვა შემდეგი სიტყვები: *„წმინდა ყურანი – შუამავალთა სულიერი მდგომარეობაა, მათი დამახასიათებელი თვისებები. წარმოიდგინე, რომ შენ საუბრობ შუამავლებთან წმინდანებთან (აულია), როცა კითხულობ წმინდა ყურანს. და, იმყოფები რა სულიერ სიმშვიდეში შენს ცხოვრებაში მის მითითებებს ახორციელებ. შუამავლების ისტორიების კითხვისას შენ იგრძნობ, რომ სხეულის გალია ვიწრო ხდება ფრინველის სულისათვის.*

*სხეულის გალიისგან გავთავისუფლდით მხოლოდ ამ საშუალებით. ამ გალიიდან განთავისუფლებისთვის სხვა გზა არ არის, გარდა „ერთღმერთიანობის" გზისა.*

*სხეულის გალიიდან განთავისუფლება ნიშნავს*





*დაემორჩილო ბრძანებას „მოკვდი სიკვდილის მოსვლამდე!“*

مُوتُوا قَبْلَ اَنْ تَمُوتُوا

მიცვალებულები სიკვდილის დადგომამდე იძენენ სიცოცხლეს რასულიულლაჰის ჭეშმარიტებაში.

წმინდა ყურანი იუწყება შემდეგს:

وَمَا أَرْسَلْنَاكَ إِلاَّ رَحْمَةً لِّلْعَالَمِينَ

**„ჩვენ გაგგზავნეთ** (მუჰამადი, შუამავლად) **მხოლოდ როგორც წყალობა სამყაროთა მცხოვრებლებისთვის.** (სურა ანბია, აიათი 107)

ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ არის მიზეზი სამყაროს შექმნისა. მოგვეცა რა ჩვენი წილი ბედნიერებისა, ჩვენი მიზანია, განვზავდეთ ალლაჰში და მის შუამავალში.

ამიტომ იმამი მალიქი (რადიიალლაჰუ ანჰუ), იმ მიწის პატივისცემის ნიშნად, რომელზეც ფეხი დაადგა შუამავალმა მუჰამადმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ), წმინდა მედინაში ცხოველზე არ ამხედრებულა. არ იცვამდა ფეხსაცმელს. როცა მასთან სტუმარი მიდიოდა, რათა დაესვა კითხვა, რომელიც კურთხეულ ხადისს უკავშირდებოდა, იგი განიბანებოდა, იხურავდა სარიკს – ჩალმას, იყენებდა სურნელოვან ზეთებს ჯდებოდა ამაღლებულ ადგილას და მხოლოდ ამის შემდეგ იღებდა თავის სტუმარს. იგი ასე შედიოდა ალლაჰის

(სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შუამავლის სულიერების ატმოსფეროში. იგი უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა ეტიკეტისა და წმინდა წერილის პატივისცემის წესებს, რომელსაც ის ადამიანებს გადასცემდა...

ოსმალური ხალიფატის დროს პროცესია – სურრა ალაი რომელიც მიემართებოდა მექასა და მედინაში, რათა თურქი სულთანის ძღვენი გადაეცა, ქალაქში შესვლის წინ ქალაქთან ახლოს ჩერდებოდა ღამის გასათევად. იქ ძილის წინ განიხილავდნენ დამდეგი დღის გეგმას, ემზადებოდნენ რა სულიერების ატმოსფეროსთვის, რომელიც მედინაში სუფევდა და მხოლოდ ამის შემდეგ წარსდგებოდა იგი ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) წინაშე. აი ასე აწყობდნენ ვიზიტებსა და ასრულებდნენ სულთანის დავალებას იმ დროს! უკანა გზაზე კი პროცესის მონაწილეებს თან მიჰქონდათ მედინის წმინდა მიწა, როგორც კურთხევა და როგორც გამოჯანმრთელების საშუალება.

ხოლო ოსმალო მხედართმთავრები, რომელთაც ევალებოდათ, დაეცვათ წმინდა მედინა, თავიანთ ეკიპაჟებს ალლაჰის შუამავლის მეჩეთიდან შორს აჩერებდნენ და გზას ფეხით განარძობდნენ, რათა წმინდანობის სულით გამსჭვალულიყვნენ.

ავადმყოფობისგან გაფითრებულ, ნახევრად გულწასულ მდგომარეობაში მწოლიარე სულთან აბდულიაზიზს უთხრეს: „მოვიდა პეტიცია? წმინდა განდეგილისგან, რომელიც იმყოფება წმინდანთა აკლდამასთან წმინდა მედინაში!“ მაშინ სულთანმა უთხრა თავის





ხალხს: „დაუყოვნებლივ დამაყენეთ ფეხზე! მე მას ფეხზე მდგომი მოვუსმენ! უკადრისი საქციელია ლოგინში მწოლიარემ გაჭიმული ფეხებით უსმინო იმ ადგილების მეზობლად მცხოვრები ადამიანების თხოვნას, სადაც ალლაჰის შუამავალი ბრძანდება!“ ეს სიტყვები შესანიშნავი მტკიცებულება და გამოვლინებაა ოსმალთა სულთანების სიყვარულისა მედინის და შუამავალ მუჰამადის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მიმართ.

ვალიდე-სულთანი აქლემებით დამასკოდან უგემრიელეს წყალს გზავნიდა ჰარემეინში იმისათვის, რომ წყურვილი მოეკლათ მომლოცველებს, რომლებიც ჰაჯს ასრულებდნენ და აქედან თვითონ თავისი წილი სულიერება მიეღო...

პოეტი ნაბი სახელმწიფო მოღვაწეებთან ერთად 1678 წელს გზას დაადგა ჰაჯის შესასრულებლად. როცა ჰაჯ მიმავალი ხალხი მედინას უახლოვდებოდა, მღელვარებისგან პოეტმა ძილი დაკარგა. ერთ-ერთმა რაზმში მყოფმა მხედართთმთავარმა დაუფიქრებლად გაშალა ფეხი წმინდა მედინის მხარეს. ამით დანაღვლიანებული პოეტი იწყებს განთქმული ოდისით? წერას. როცა დილით, დილის ნამაზთან ახლოს, რაზმი წმინდა მედინას უახლოვდებოდა მან გაიგო, როგორ კითხულობდნენ მის მიერ დაწერილ ოდას „მასდჯიდი-ნები“-ს (წმინდა მუჰამად შუამავლის მეჩეთი) მინარეთებიდან. ამ ოდის აზრი შემდეგში მდგომარეობდა:

*არ შერცხვე, თუ მოხვდე მის წმინდა მიწაზე*

*ღმერთის საყვარლის გჯეროდეს, იწამე.*





*შედი, მიესალმე, ვით ანგელოზები*

*დაგდევდეს ზრდილობა, ნაბის ნაბოძები!*

უკიდურესად აღელვებულმა პოეტმა ნაბიმ იპოვა მოეზინი და ჰკითხა მას: როგორ და ვისგან გაიგეთ ამ ოდის შესახებო? მოეზინმა უპასუხა მას: „ამ ღამით სიზმრად მომევლინა ალლაჰის შუამავალი და შემდეგი გვიბრძანა: „პოეტი ჩემი თემიდან – სახელად ნაბი მოდის ჩემს მოსანახულებლად. ის ადამიანი აღსავსეა ჩემდამი სიყვარულით, ამიტომ დახვდით მას მედინის მინარეთებიდან მისი ოდის კითხვით! და ჩვენ შევასრულეთ ალლაჰის შუამავლის ბრძანება." გაიგო რა მოეზინის ეს სიტყვები, ნაბი აქვითინდა. იგი ტირილით ამბობდა: „ესე იგი, ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შუამავალმა თქვა: რომ მე მის თემს ვეკუთვნი! გამოდის რომ, ორი სამყაროს მზემ თავის თემში მიმიღო!..."



პოეტი სულეიმან ჩელები თავის პოემაში, რომელიც შუამავალ მუჰამადის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) დაბადებას ეძღვნება, ამბობს ადამიანისა და სამყაროს მიზანმიმართულ შექმნაზე და იმაზეც, რომ თვით მზე, რომელმაც სამყარო გაანათა, ბრუნავდა ალლაჰის შუამავლის გარშემო – შთაგონებული მის მიმართ სიყვარულით. როგორ არაჩვეულებრივად გამოხატა პოეტმა აზრი იმის შესახებ, რომ თვით სამყაროც – არაორგანული სამყარო შეყვარებულია შუამავალ მუჰამადზე (სალლალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ)...





ღრმად სულიერი მუმინები, რომლებიც, რასულულლაჰს (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) ჭეშმარიტებასთან მისაახლოებლად, თვლიან რა უდიდეს წყალობად, დაიწვან მის მიმართ თავისი სიყვარულის ცეცხლში, მიფრინავენ მისი სულიერების სინათლისკენ, გულუხვად იქნენ დაჯილდოებულნი ღვთაებრივი სიხარულით...



აი ერთი მაგალითი, რომელიც მოწმობს ალლაჰის (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) შუამავალსა და ჯაფარ ტაიარს (რადიიალლაჰუ ანჰუ) შორის არსებული სიყვარულსა და მეგობრობას. ჯაფარი ჩავიდა მედინაში ეთიოპიაში გადასახლების შემდეგ. გაიგო რა, რომ შუამავალი მუჰამადი (მიესალმება მას ალლაჰი და დალოცავს) ჰაებარში იმყოფებოდა, მან თავისი გზა გააგრძელა და შეხვდა ალლაჰის შუამავალს ჰაიბარში. შუამავალმა მუჰამადმა (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) უთხრა ჯაფარს: „როგორ მგავხარ მე ხასიათით და ზნით!“

ჯაფარზე (რადიიალლაჰუ ანჰუ) ძალიან იმოქმედა ალლაჰის შუამავლის მიერ მოყვანილმა შედარებამ. იგი სიხარულმა შეიპყრო და დაიწყო ცეკვა უცოდველი ბავშვივით. შუამავალმა მუჰამადმა (მიესალმება მას ალლაჰი და დალოცავს) მას შუბლზე აკოცა. შემდეგ კი ჰკითხა: „რომელი უფრო მეტად უნდა გამიხარდეს – ჰაიბარის დაპყრობა თუ ჯაფარის ჩამოსვლა?“

ჯაფარი (რადიიალლაჰუ ანჰუ) გახდა ზეიდის შემდეგ მეორე სარდალი არმიისა მუტაში ბრძოლისას.





როდესაც ზეიდი შაჰიდად დაეცა, დროშა ჯაფარმაააფრიალა. დაკარგა რა ორივე ხელი, ჯაფარი ცდილობდა მკლავის დარჩენილი ნაწილით გულზე მიეკრა რასულიულლაჰის (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) დროშა. ამ სანახაობის მნახველი ალლაჰის შუამავალი (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) ღვრიდა ცრემლებს და ყვებოდა იმის შესახებ, რომ ალლაჰის მეგობარი და რასულლიულაჰი შაჰიდი გახდა, გაწირა რა სიცოცხლე ალლაჰის ჭეშმარიტებისთვის. მან თქვა: „გულმოწყალე და ყოვლად მწყალობელმა ალლაჰმა ჯაფარს ორი ფრთა უბოძა ჩამოთლილი ხელების სანაცვლოდ.“

შემდეგ მან ჯაფარის ვაჟებს თავზე ხელი გადაუსვა სიტყვებით: „ორფრთიანი ჯაფარის ვაჟებო!“ ჯაფარი (რადიიალლაჰუ ანჰუ) დაათრო ყოვლად მოწყალე და მწყალობელი ალლაჰისა და რასულიულლაჰის (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) მიმართ სიყვარულმა. მას ალლაჰისა და მისი შუამავლის უდიდესი წყალობა ხვდა წილად. მისი სულიერების უძირო სიღრმემ საშუალება მისცა მას ალლაჰის ჭეშმარიტებისთვის სიცოცხლე გაეწირა, მიეღო დამსახურებული ჯილდო და მოხვედრილიყო იმქვეყნიურ სამყაროში ღმერთის რჩეული მონების ადგილას, რათა შეხვედროდა იქ მის საყვარელ ალლაჰს...



მევლანა ჯალალედდინ რუმი ქვემოთ მოყვანილ ბეითებში თითქოს ყვება ჯაფარისა (რადიიალლაჰუ ანჰუ) და მისი მსგავსი ადამიანების შესახებ:





*„შუამავალთა და ევლიების თვალები ზღვას ჰგავს. ამიტომ ორივე სამყარო მათთვის მსგავსია თხელი თმის ღერისა.*

*ათასი ზეცაც კი რომ აირეკლოს იმ თვალებში, ისინი იქნებიან ზღვასთან ახლოს მდებარე წყაროს მსგავსნი.*

*ადამიანი, რომელმაც ყველაფერი გამოსცადა, რაც გრძნობით სამყაროს ეხება, დაინახავს დაფარულ უხილავ სამყაროსა და, ამ ნიჭის წყალობით, მას წილად ერგება თავაზიანობა, კეთილგანწყობა და წყალობა.*

*იმ წმინდა თვალებიდან ცრემლი რომ ჩამოვარდნილიყო, ანგელოზი ჯაბრაილი (ალეიჰისალლიამ) აიტაცებდა ამ წვეთს.*

*იგი ამ წყალობის შუამავლის მიერ მიცემული უფლებით, რომელიც კეთილი ზნის მქონე იყო, ან წმინდანის მიერ ბოძებული უფლებით, ის ამ ატაცებულ ცრემლს ფრთაზე წაისვამდა...“*

შეიხმა ალაუდდინ ათარმა თავის ნაწარმოებში „მაკალათ-ი არვახ“ თქვა შემდეგი: „ერთხელ, როდესაც ჯუნაიდ ბაღდადი გზაზე მიდიოდა, მან დაინახა, როგორ დაეშვნენ ციდან ანგელოზები და იტაცებდნენ რაღაცას მიწიდან. მან ერთ-ერთს ჰკითხა: „რას იღებთ მიწიდან?“ ანგელოზმა უპასუხა: „ალლაჰის ერთ-ერთმა მეგობარმა, აქ რომ გაიარა, ნაღვლიანად ამოისუნთქა და თვალებიდან რამდენიმე ცრემლის წვეთი გადმოვარდა. აი ჩვენ, წილად რომ გვერგოს უფალი ღმერთის გულმოწყალება და მისი პატიება, ვეცდებით ეს ცრემლები მოვიპოვოთ.“







თებუქში მგზავრობის დროს ჩვენმა შვიდმა საჰაბმა მიმართა ალლაჰის (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) შუამავალს თხოვნით, რომ გამოეყო მისთვის გადაადგილების საშუალებები. როდესაც მათ უთხრეს, რომ არ იყო აქლემები, რომლებითაც ისინი შეძლებდნენ გადაადგილებას, ისინი მწარე ცრემლის ღვრით დაბრუნდნენ უკან. ეს ცრემლები წარმოადგენენ წმინდა ცრემლებს, როგორც წმინდა ყურანშია ნათქვამი:

**„როდესაც ისინი შენთან მოვიდნენ თხოვნით, რომ მიგეცა** [ლაშქრობისთვის] **სამგზავრო ცხოველი, შენ უპასუხე: „ მე ვერაფრით გაგამგზავრებთ.“ ისინი შენგან თვალცრემლიანები და გულდაწყვეტილები წავიდნენ. იმის გამო, რომ არაფერი გააჩნდათ დასახარჯი** [ალლაჰის სახელით ბრძოლისათვის]**.“** (სურა თავბა, აიათი 92.)

ამიტომ იბნ ომარმა, ოსმანმა და აბბასმა (რადიიალლაჰუ ანჰუ), მისცეს რა თანამოაზრეებს სურსათსანოვაგე და აქლემები, წაიყვანეს ისინი ლაშქრობაში. ამ შვიდი საჰაბის მიერ ცრემლი დაღვრილი იყო რასულიულლაჰის (სალალლაჰუ ალეიჰიმ ვა სალლამ) მიმართ სიყვარულის გამო, განიცდიდნენ რა იმას, რომ ვერ შეძლებდნენ ჯიხადში მონაწილეობის მიღებას. ეს ის ცრემლებია, რომლებიც ასე ძლიერ სურდათ ანგელოზებს და რომელთა დასაუფლებლად ისინი იბრძოდნენ. რა სამწუხარო იქნებოდა, საჰაბებს ეს ცრემლი რომ დაეღვარათ იმის გამო, რომ არ სურდათ სამხედრო კამპანიაში მონაწილეობის მიღება.





წმინდა ყურანში ნათქვამია:

اعْلَمُوا أَنَّمَا الْحَيَاةُ الدُّنْيَا لَعِبٌ وَلَهْوٌ وَزِينَةٌ

وَتَفَاخُرٌ بَيْنَكُمْ وَتَكَاثُرٌ فِي الْأَمْوَالِ وَالْأَوْلَادِ

**„იცოდეთ, რომ ამქვეყნიერი ცხოვრება მხოლოდ თამაში და თავის შექცევაა, ბაქიაობა და ტრაბახი ურთიერთშორის, შეჯიბრი, რომ მოიპოვო მეტი ქონება და გაიჩინო შვილები.“** (სურა ხადიდ, აიათი 20)

ამ აიათის აზრი საბოლოოდ არის ის, რომ ადამიანი, ჩაფლული ამქვეყნიურ საზრუნავში, ჰგავს უდაბნოში დანახული მირაჟით მოტყუებულ კაცს, რომელიც ნუგეშს თავის სიზმრებში ჰპოვებს.

ხადისში ასე ითქვა: *„ცოდვილი სამყარო აკრძალულია იმქვეყნიურ მკვიდრთათვის და იმქვეყნიური სამყარო მიუწვდომელია ცოდვილი სამყაროს მკვიდრთათვის.“*



ერთხელ მუჰამად შუამავლის საყვარელმა ქალიშვილმა ფატიმამ (რადიიალლაჰუ ანჰა) მუჰამად შუამავლის (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) დამხმარეს მეურნეობაში ჰკითხა შემდეგი: *„ჰასანი და ჰუსეინი ძალიან მოძრავნი და აქტიურნი არიან, მე კი ძალიან სუსტი ვარ.“ მუჰამად შუამავალმა (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) უპასუხა მას: „შვილო ჩემო, თუ გინდა, ერთზე მეტ დამხმარეს მოგცემ, თუმცა არ არსებობს კომფორტი და სიმშვიდე ორივე სამყაროში*





*ერთად. მხოლოდ მიწიერი სამყაროს სიმძიმის მოთმინებით გადატანით შეიძლება სიმშვიდის მიღწევა იმქვეყნიურ სამყაროში!“*

კიდევ ერთი თქმულების მიხედვით, ფატიმამ (რადიალლაჰუ ანჰა) სთხოვა მამამისს, შუამავალმა მუჰამადს (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) დამხმარე იმის შემდეგ, რაც ხელები დაუსკდა წყაროდან წყლის ზიდვისგან და ხელის საფქვავში მარცვლების დაფქვისგან.

ალლაჰის შუამავალმა თქვა: *„როგორ შეგიძლია, მთხოვო ეს იმ დროს, როცა ასხაბი – სუფები ღატაკ ცხოვრებას ეწევიან, ხოლო ობლების ცხოვრება მას მერე, რაც მათი მამები შაჰიდებად დაეცნენ ბრძოლაში ბადრასთან, მძიმე და სევდიანია?...“*

როგორია ჩვენი ერთმორწმუნე ძმების ბედში ჩვენი მონაწილეობის წილი? ძმებისა, რომლებიც ტირანიის უმძიმესი ტვირთის ქვეშ იმყოფებიან, შიათ, სცივათ და არ იციან, სად წამოწვნენ დასაძინებლად?“

გვაქვს თუ არა ნიჭი ჩვენი ძმების გაჭირვების და იმედების გაგებისა? თანავუგრძნობთ თუ არა საკმარისად მათს ტანჯვას? მზად ვართ თუ არა ჩვენ თავგანწირვისთვის და იმისთვის, რომ ვიფიქროთ ჩვენს ძმებზე მეტი, ვიდრე საკუთარ თავზე? რამდენი ღატაკის დაპურება შევძელით ჩვენ და რამდენად ხშირად? რამდენ უბედურსა და ავადმყოფს დავუამეთ ტკივილი და სულიერი ტანჯვა? რამდენი ტანჯული დავამშვიდეთ? რამდენს მივეცით იმედი და რამდენი გავახარეთ? რამდენ ყოველგვარ რწმენას მოკლებულ ადამიანს დავეხმარეთ, დამდგარიყო ჭეშმარიტების გზაზე? რისთვის





ვცხოვრობთ ამ ქვეყნად?.... დავფიქრებულვართ ოდესმე ჩვენი ამ ქვეყნად მოსვლისა და აქედან წასვლილს საიდუმლოზე და აზრზე? როგორ შეგვხვდება ხვალინდელი დღე? ჩვენთვის ნაჩუქარი 24 საათიდან, რომელიც დღე-ღამეს მოიცავს, რამდენ ხანს ვიმყოფებით ჩვენს საკუთარ სულიერ სამყაროში? ვაბარებთ ანგარიშს საკუთარ სინდისს?

**ო, ღმერთო დაგვეხმარე გავხდეთ შენი წმინდა და თავგანწირული მონები, რომელთა გულიც სავსეა შენ მიმართ ჭეშმარიტი სიყვარულით!**

**გვიწყალობე პატივი, რომ მივიღოთ ცოდნა, დავისახავთ რა მაგალითად შუამავალ მუჰამადის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ნათელ სახეს.**

**ამინ!.**







# სარკეში არეკლილი ილუზია

შენ, რომელიც ჭეშმარიტების გზას შეუდექი! შეხედე ხანმოკლე სახის ანარეკლს სარკეში! იფიქრე იმაზე, თუ როგორ დამახინჯდება ლამაზი ქალი სიბერეში, იმაზე, რომ შენობები ნანგრევებად იქცევა! წარმოიდგინე ეს სურათები და სარკეში ნანახით ნუ მოიხიბლები...“

„შენ, რომელიც გაზაფხულის სიმშვენიერით გაოცებული ტუჩებს იკვნეტ! შემოდგომის ფოთოლცვენა და სესხიც წარმოიდგინე!“

მევლანა ჯელალედინ რუმი

## სარკეში არეკლილი ილუზია

მიწიერი სამყარო ადამიანური გატაცებების და გამოცდის ადგილია. ერთი შეხედვით, მისი არომატი ტკბილი და სასიამოვნოა. ადამიანის ბუნებას ის სიახლესა და ახალგაზრდობას ანიჭებს, მაგრამ სამყარო ხაფანგია მათთვის, ვისაც არ შეუძლია,მოთოკოს საკუთარი ჟინი და სურვილები. ის ჰგავს მირაჟს, რომელიც ანკარა და ცივ წყალს პირდება უდაბნოში გზააბნეულ მგზავრს. გარეგნულად სამყარო ჰგავს კაშკაშა, მხიარულ, ფერადოვან შაქარყინულს, რომეც ძალიან უყვართ ბავშვებს. აჯადოებს რა მასში შეყვარებულ ადამიანს, მას მფლანგველად და მოქეიფედ აქცევს. მისი სილამაზით მოტყუებული ადამიანები ზიანს აყენებენ თავიანთ მომავალ მარადიულ ცხოვრებას. შედეგად მათ ელით გაუთავებელი აღსარება და სინანული. ადამიანი არის უზარმაზარი სამყაროს უმცირესი ასლი, მაგრამ,მიუხედავად ამისა, მას ებოძა საპატიო მისია – იყოს უზენაესი ალლაჰის ნაცვალი. იმ შემთხვევაში, თუ ადამიანი მიიღებს სულიერ საკვებს, ხდება ყოველგვარი პატივისა და პატივისცემის ღირსი, ასევე ალლაჰის საპატიო ქმნილება მის მიერ შექმნილ ქმნილებათა შორის. წინააღმდეგ შემთხვევაში, თუ ის თავისი ბუნების ტყვე გახდება, ის განწირული იქნება კრახისთვის და მარადიული უბედურებებისთვის. მევ-





ლანა ჯალალედინმა ამის შესახებ თქვა:

*„ღირსეული, აღზრდილი ადამიანი, რომელიც თავისი ბუნების მბრძანებელია, მონა ტყვე არის მისი“.*

ადამიანი ვერ იცხოვრებს ისე,რომ პატივი და ღირსება შეინარჩუნოს, თუ არ მოემზადა სერიოზული ცხოვრებისეული გზისთვის, თუ არ ჩამოიყალიბა რელიგიური ცნობიერება. სრულიად აშკარაა, რომ წინდაუხედავად ჩადენილი ყველა ჩვენი ცოდვა პროეცირებულ იქნება განკითხვის დღის და მერედ მოსვლის ეკრანზე, რომლის მაყურებლები ჩვენც გარდაუვლად ვიქნებით. სიკვდილის ღამე, რომელსაც მოჰყვება განკითხვის დღის დილა – ყოველი ჩვენგანის პერსპექტივაა. ჭკუის სასწავლებლად მიწიერი სამყაროს სცენა წარმოგვიდგენს, რომ ყოველგვარი სხეულებრივი სამყარო დაჭკნება და განადგურდება. წარსულში დარჩენილი დღეები არ შეიძლება მიეწეროს საიქიო სამყაროს. ვიდრე ადამიანის გონება, რომელიც შებოჭილია ორი ისეთი გრანდიოზული არაცნობილით, როგორიცაა ამ ქვეყნად მოსვლა და შემდეგ წასვლა, არ გააცნობიერებს ჭეშმარიტ ფასეულობებს და ვიდრე ის წესრიგში არ მოიყვანს თავის სულიერ მდგომარეობას და ამასთან ორიენტაცია ექნება ჭეშმარიტ ფასეულობებზე, ის ვერ შეუდგება სულიერებისკენ მიმავალ გზას, განეცლება რა რელატიური ჩრდილების სამყაროს. ქმედებების გასახორციელებლად, რომლებიც მისთვის სამომავლო მოგების მომტანია, ადგილი და დრო ამქვეყნიურობაშია. დღესავით ნათელია, რომ დროის ეს განსაზღვრული მონაკვეთი გამოყენებულ უნდა იქნას ყველაზე კეთილი, ღვთის-სათნო საქმეების გასაკეთებლად.

დრო სველი საპნის ნაწერს გავს, რომელიც გამუდმებით გვისხლტება ხელიდან. მისგას სრიალა ხდება ის ადგილიც, სადაც ის დავარდება. დრო ალესილ მახვილს გავს. მასზე მბრძანებლობა რომ შეგვეძლოს, საჭიროა განსაკუთრებული გამოცდილება და ხელოვნება. იმისთვის, რომ დროის სწორად გამოყენება ვისწავლოთ, ჩვენთვის პრიორიტეტული უნდა იყოს მნიშვნელოვანი კეთილი საქმეების კეთება, უმნიშვნელო საქმეები კი მეორე პლანზე უნდა გადავიდეს. სწორედ ესაა აუცილებელი ყველა გონიერი ადამიანისთვის, რომელიც ჭეშმარიტებას ეზიარა.

*„სწავლულებმა თქვეს იმათი საქმე წასულია, ვინც თქვა, რომ ხვალ გააკეთებს!"*

რაც არ უნდა უცნაური იყოს, ადამიანი, არის რა სტუმარი ამ სამყაროში, ყოველთვის ატყუებს საკუთარ თავს. მიუხედავად იმისა, რომ ის ყოველდღე მოწმეა დამკრძალავი რიტუალებისა, მაინც გონია, რომ სიკვდილიდი მისგან შორსაა. თვლის, რომ პატრონის ნივთებისა, რომლებიც დროებითი მოხმარებისთვის მიეცა და რომლებიც შეიძლება ნებისმიერ წუთს დაკარგოს. მაგრამ ადამიანი, იმ მომენტიდან, როდესაც მისი სულის სხეულში გაახვიეს და ამქვეყნად გამოგზავნეს, უკვე სიკვდილისკენ მიმავალ გზაზეა შემდგარი. მას აზრადაც არ მოსდის, რომ ის ამ გზაზე შესადგომად მოსამზადებელ ეტაპს გადის. მოვა დღე, როდესაც მისი სული გაეყრება სხეულს. მერე მის სხეულს საფლავში ათავსებენ, რაც იმქვეყნიურ სამყაროში შესასვლელი კარია და საიდანაც იწყება მეორე დიდი მოგზაურობა. უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:





وَمَن نُّعَمِّرْهُ نُنَكِّسْحُ فِى الْخَلْقِ أَفَلَايَعْقِلُونَ.

**„ვისაც ხანგრძლივ სიცოცხლეს მივცემთ, ჩვენ მის განვითარებას უარყოფითად შევცვლით. ნუთუ** (ამ მდგომარეობაზე) **არ ფიქრობენ?“** (სურა იასინი, აიათი 68)

ეს წმინდა აიათი – ლამაზად თქმული ჭკუისსწავლებაა ადამიანისთვის. მიწიერი ცხოვრების განმასხვავებელი შტრიხი მისი მზაკვრობა, ცვალებადობა და არამდგრადობაა. ამ ცხობრებას მალევე უკან მიაქვს, რასაც ადამიანს აძლევს. მას შეუძლია როგორც უეცრად აამაღლოს ადამიანი, ასევე დაუშვას ძალზე ღრმა ცხოვრებისეულ ფსკერზე. ის ჩრდილს ჰგავს, რომელიც მუდამ გვისხლტება და მისი დაჭერა შეუძლებელია. ის არ ტოვებს ადამიანს და მუდამ თან დაჰყვება. ადამიანი დარბის თავისი მიწიერი მიზნების მისაღწევად, მაგრამ ამასობაში ცხოვრება უეცრად წყდება. თუ მთელი სულით მივეჯაჭვებით – მიწიერ ცხოვრებას, ის აუტანელ მეგერად იქცევა, რომელიც, დრო და დრო, ადამიანს აიძულებს მტკივნეულად დაეცეს. ეჭვები და წუხილი ადამიანის სულში წამითაც არ წყდება. ბოლო არა აქვს წვრილმან ჩხუბებსა და ერთმანეთის ლანძღვას. დიახ, მიწიერი ცხოვრება მკაცრი და დაუნდობელია! მიეჯაჭვებით თუ არა, მალევე მსხვერპლად შეგიწირავთ, მათთვის კი, ვინც დაამარცხა საკუთარი ჟინი და სურვილები, დრო – შეუდარებელი სიკეთეა. უზენაესი ალლაჰი სურას „ალ-არსს“ იწყებს სიტყვებით **„მწუხრის ჟამს ვფიცავ“.** ბევრის ყიდვა შეიძლება,





და ღარაც ისევ შეიძლება დაუბრუნდეს ადამიანს, დრო კი – არასოდეს! ყველაზე მწარე – ამაოდ დაკარგული დროის სინანულია. ადამიანი, გაცნობიერებული აქვს რა, რომ სიკვდილი გარდაუვალია, თავს ნებას არ მისცემს მოტყუვდეს წარმავალი ცხოვრების გართობებით. რადგან ისინი მჭიდროდ არიან დაკავშირებული წარმავალ, ამაო სამყაროსთან, სადაც ადამიანი სასტუმროდ დროებითი სტუმრის უფლებებით ცხოვრობს.

ყველა ამქვეყნიური სიკეთე ერთი კაცის ხელშიც რომ ყოფილიყო თავმოყრილი, და მას რომც შეძლებოდა 1000 წელი ბედნიერად და მშვიდად ეცხოვრა, რა ხეირი იქნებოდა ამისგან? ბოლოს და ბოლოს, მას ხომ ცივი მიწა ელოდება. უკვდავ, სამუდამო ცხოვრებას შეიძლება მიაღწიო მხოლოდ საკუთარი ვნებებისგან, ცრუ, წარმავალი, მატერიალური ფსევდო ფასეულობების მონური მორჩილებისგან განთავისუფლებით და ღმერთისადმი სრული დაქვემდებარების გზით. ერთმა განათლებულმა, ბრძენმა კაცმა მიწიერი სამყარომ სავსე ყველაზე სასურველი აზრებითა და დრიგებებით, გონიერი ადამიანებისთვის შემდეგნაირად განმარტა – ეს არის ღმერთის ხელოვნებით შექმნილი შეუდარებელი სილამაზის და სრულყოფილების სამეფო „საირ-ი ბადაი“. მოკლეჭკუის ადამიანებისთვის კი ეს არის ადგილი თავიანთი ცხოველური ჟინის, სიამოვნების და კუჭის მოთხოვნილებების – ერთი სიტყვით, ყალბი სიამოვნებების დაკმაყოფილებისთვის. ცხოვრების ასეთი წესი დამღუპველია, ვინაიდან სავსეა ეშმაკობებით, გაიძვერობით, დაუნდობლობით და მზაკვრობით.







მევლანა ჯელალედინი, საუბრობს რა ადამიანის ცხოვრების პერიოდებზე, როცა ის კარგად, ფხიზლად, ძლიერად და ენერგიით აღსავსეა, ასევე მოსალოდნელ მეტამორფოზებზე, წარმავალ ვნებებზე, თავგადასავლებზე, მოჰყავს შემდეგი მაგალითები:

*„შენ, ადამიანო, რომელმაც ტუჩზე იკბინე, მოინუსხე და მოჯადოვდი რა გაზაფხულის სილამაზით! აბა, შემოდგომის სიცივეს და მის გაყვითლებულ, დამჭკნარ სახეს შეხედე!“*

*„როცა შენ ნახავ ალიონზე მზის დაბადებას, რაც გარშემო ყველაფერს ვარდისფრად შეღებავს, მისი დაისიც გაიხსენე, რაც მისი სიკვდილია.“*

*„სავსე მთვარიან ღამეს ხედავ მთვარის სილამაზესა და მშვენიერებას. მაგრამ იმაზე დაფიქრდი, რაოდენ უძლური და უენერგიოა ის თვის ბოლოს და როგორ ენატრება ის დრო, როცა ის მშვენიერი და ძალით აღსავსეა! ადამიანიც იმავეს განიცდის. მისი სილამაზე, სიმწიფე და სრულყოფილება, ბოლოს და ბოლოს განწირულია დაღუპვისთვის!“*

*„მშვენიერი ბავშვი – უსაყვარლესი არსებაა გარშემომყოფთათვის, ვინც მან მშვენიერებით მოხიბლა. დროის გარკვეული პერიოდის გასვლის შემდეგ ის არის ჭკუასუსტი მოხუცი, რომელიც ხდება უსუსური და უცნაური გარშემომყოფთათვის“.*

*„შენ, რომელსაც ლტოლვა გაქვს დახვეწილი კერძებისკენ! წადი საპირფარეშოში და ნახე მათი ბოლო!*





და ჰკითხე იმ სიბინძურეს, სად არის მათი სილამაზე, დახვეწილობა, მშვენიერი არომატი?“ პასუხად გაიგებ: რაც ჩამოთვალე, კოკორი იყო. მე დაგებული მახე ვიყავი. როცა შენ მასში მოხვდი, კოკორი დაღნა, დაჭკნა და შლაკად გადაიქცა.“

„და კიდევ! თუ ლამაზი, ტანად კოხტა ქალის ანკესზე წამოეგე, სიბერეში შეხედე მის დონდლო და დამძიმებულ სხეულს.“

„არსებობდა ბევრ ხელოვანთა გამაოგნებელი დახვეწილი ხელები, რომლებიც შემდეგ გადაიქცნენ მოკანკალე ხელებად.“

„სწორედ ასე ნახავ, რომ მინაზებული, მეოცნებე თვალები, ბოლოს და ბოლოს, გახდებიან უსიცოცხლო, შუშის, ჩირიან თვალება, საიდანაც ცრემლები მოდის.“

„სწორედ ასე რაინდი, რომელიც თავისი ძალით და სიმამაცით ლომს ჰგავდა, შეიძლება დაამარცხოს ისეთმა უსუსურმა, როგორიც სახლის თაგვია.“

„ასევე შეგიძლია ნახო, როგორ გადაიქცევა ერთ დროს გენიალური ოსტატი უსუსურ, საბრალო უვარგის ადამიანად.“

„და კიდევ, ლამაზი, არომატული დალალი, რომელზედაც ყველა ჭკუას კარგავდა, ხდება საშინელი და ნაცრისფერი, როგორც ვირის კუდი.“

„შეხედე ყველა ზემოთჩამოთვლილის პირველსაწყისს, მერე კი ნახე, როგორ ჭკნებიან და რა მდგომარეობაში არიან.“





*„ვინაიდან ამ სამყარომ, დააგო რა შენთვის და სხვათათვის ხაფანგი, მათი მეოხებით მიგიყვანა უიმედობისა და დაბნეულობის მდგომარეობამდე.“*

*„მხედველობაში იქონიე ამქვეყნიურის ყოველი პატარა ნაწილი და შემდეგ შეადარე მათი წარსული და აწმყო მდგომარეობა.“*

*„რამდენადაც ადამიანმა თავი დაღწია მოუთოკავი ქონისა და ბუნებრივი სურვილების მიმართ მონურ დამოკიდებულებას და თავს აღარ იტყუებს ამქვეყნიური ფსევდო ღირებულებებით, იმდენად ის მიუახლოვდა ალლაჰს.“*

*„შეხედე ლამაზ ქალს, რომელიც თავის სილამაზით ამაყობს. მის თავდაპირველ სახეს რომ ნახავ, მერე ცხოვრების ბოლოსაც შეხედე, რადგან ცალთვალა შეითანს-ეშმაკს არ დაემსგავსო და არ შეცდე, ვინძლო დაინახო მხოლოდ საგნების მიწიერი მხარე და არა მისი მეორე, იმქვეყნიური მხარე.“*

*„ეშმაკმა მხოლოდ ის დაინახა, რომ ადამი (ალეიჰისსელამ) თიხისგან იყო შექმნილი, მაგრამ მისი დიდებულება შეუმჩნეველი დარჩა. მან მხოლოდ წარმავალი ცხოვრების ჭუჭყი შენიშნა. მაგრამ ის ბრმა იყო საიმისოდ, რომ დაენახა საიქიოსთვის მახასიათებელი სულიერება. შეითანმა არ იცოდა, რომ ადამიანი ალლაჰის ხალიფა", ანუ დედამიწაზე მისი მოადგილე იყო.*

*„ო, ადამიანო! სამყაროსგან ორი ურთიერთ საწინააღმდეგო ხმა გამოდის. საინტერესოა, შენი გული რომლის მიმართაა კეთილად განწყობილი?*

*ერთი ხმა მათ ეკუთვნით, ვინც ალლაჰს მიუახლოვდა, მეორე კი მათ, ვინც წარმავალი ცხოვრების ილუზიებით მოტყუვდა.*

*როგორც კი ერთ ხმას მიაყურადებ, მეორეს საერთოდ ვერ გაიგონებ.*

*ვინაიდან თუ ვინმეს რამე უყვარს, ის ბრმა და ყრუ ხდება ყველაფრის მიმართ, რაც მისი სიყვარულის ობიექტია.*

*რა ბედნიერია ის, ვინც თავიდან გაიგო ღვთისადმი აღვლენილი ხმა.“*

*„ო, ადამიანო, რომელიც ჭეშმარიტების გზაზე დგახარ! სარკეში შეხედე გამოსახულებას, რომელიც ხანგრძლივი არაა. დაფიქრდი, რომ ლამაზი ქალი სიბერეში დამახინჯდება, რომ შენობები ნანგრევებად გადაიქცევა. წარმოიდგინე ეს ყველაფერი და ნუ მოიხიბლები!”*

ორი ხმა, რომელზეც მევლანა ჯალალედდინ რუმი ლაპარაკობს, ორი საწინააღმდეგო ხმაა. ერთი მათგანი არის სწრაფვა მიწიერისკენ, მეორე კი მის მიმართ სიძულვილი. რომელსაც ამჯობინებ, ის იქნება შენთვის გადამწყვეტი.. ცნობილ ხადისში ნათქვამია: *„ამქვეყნიური და იმქვეყნიური სამყარო მუსლიმის ორ ცოლს გავს. ერთს თუ გააბედნიერებ, მეორე შემოგწყრება.“* ანუ, თუ ხმა, რომელიც გეპატიჟება მიწიერი ცხოვრებისკენ ვინმეს გულში დაიბუდებს, მაშინ ის ვეღარ იმოქმედებს მის საიქიო ცხოვრებაზე. თუ ვინმეს გული შეეთავსა მიწიერ ცხოვრებას და მის სიკეთეებს, მათგან თავის დახსნა ძნელი იქნება. ისევე, როგორც





თიხის ჭურჭელს გამოწვავენ ცეცხლზე, რათა სუნი არ ჰქონდეს, ნაკლის მოსაშორებლად არსებობს ცეცხლის გეენია.

რა მშვენიერია ფარითუდდინ ათთარის დარიგებები, რომლებიც ადამიანის სულიერი გაუმჯობესებისთვისაა:

„არ არსებობს წმინდა ყურანზე და მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ხადისებზე, ასევე ღმერთის ერთგული, უცოდველი მონების სიტყვებზე უმშვენიერესი სიტყვები. ვინაიდან ეს სიტყვები არის გულახდილი, ღრმა და წარმოადგენს სულიერ ცოდნას ღვთიური საიდუმლოს შესახებ. ეს გამოგონილი სიტყვები არაა. ამიტომ ამ სიტყვების წარმომთქმელებს ეძახიან შუამავალთა მემკვიდრეებს – „ვერესათულ ანბია." ის გულები, რომლებმაც ეს მოისმინეს, ივსებიან სულიერი სიმშვიდით. მათი მისწრაფება ძლიერდება. მათ ეხსნებათ ღვთიური საიდუმლოებები. ისინი იწმინდებიან ეჭვებისა, ეშმაკის მახეებისა და მიწიერი ვნებებისგან. შუამავალთაგან ზოგს აქვს ადამის (ალეიჰისსალამ), ზოგს მუსას (ალეიჰისსალამ) და ზოგსაც მუჰამმედის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) თვისებები. ზოგი მათგანი ფლობს ცოდნას, ზოგი – ფლობს სიყვარულით და მეგობრობით აღსავსე სულს, ზოგიც მოქმედების მომხრეა, ზოგს ერთი ღმერთის წამს, ზოგსაც არ აქვს განსაზღვრული ნიშნები, ანუ უტყვ და გაუგებარ მდგომარეობაში არიან.







აზიზ მაჰმუდ ჰუდაი, იყო რა უდიდესი და სრულქმნილი მოძღვარი, რომელიც სამყაროს სულთნებს ჭეშმარიტების გზაზე აყენებდა, მშვენივრად დაახასიათა ეს ამაო და წარმავალი სამყარო ერთ თავის ნაწარმოებში. იქ ის ამ სამყაროს ახსენებს როგორც წარმავალს, ცვალებადს, სასტიკს, დამცინავს მათ მიმართ, ვინც დაუდევრად და არაშორსმჭვრეტლად იქცევა. ამ სამყაროს სისასტიკისგან ვიღაც ტირის, ვიღაც კი მოთქვამს და გოდებს. ითრევს რა ადამიანს თავისი მოჩვენებითი ფასეულობებით და სიამოვნებებით, ეს ამაო ცხოვრება ადამიანსართმავს იმქვეყნიური ცხოვრების ბედნიერებას.

მას პასუხობს იუნუს ემრე: „ერთი სამეფო მაჩვენეთ, რომელიც დროთა განმავლობაში ნანგრევებად არ იქცევა!" ამგვარად ის მოგვიწოდებს დავაგროვოთ კაპიტალი წარმავალ ცხოვრებისთვის, არამედ მარადიულისთვის. აწ გარდაცვლილმა ნეჯიფ ფაზილმა გამოხატა აზრი იმის შესახებ, რომ ადამიანის ჭეშმარიტი მიზანი დედამიწაზე არის განავითაროს თავის თავში მზადობა იმქვეყნად, მარადიული ცხოვრებისთვის. ის ამბობს:

*სხვა საფულე შეიკერე ძუნწო ზარაფო,*

*საფლავისთვის იქ აგროვე! არ იზარალო.*

ადამიანი, რომელსაც გონება აქვს, არ შეუძლია გაკვეთილი არ აიღოს იქიდან, რომ დროის წისქვილი ყოველ სულიერს დაფქვავს ხორბალივით.

დიდი თავის მოტყუებაა ამაო ცხოვრების სიკეთეები, რომ არ შეგიძლია წინააღმდეგობა გაუწიო ამქვეყნიურ სურვილებსა და მისწრაფებებს და უგულველყო ღმერ-





თთან მისსავე სამეფოში ყოფნა. დაუდევარი ცხოვრება – ეს არის ბავშვობის გართობები, ყმაწვილობის ვნებები, სიმწიფის ასაკში სულიერი უცოდინრობა და სიბერეში დარდი დაკარგული დროის, ძიების, მონანიების მიმართ. ვისაც წყალობა არ ეღირსა, ვისაც არც გულზე და არც ბაგეზე არ აქვს ღმერთის სახელი, ვისაც არ უნდა რომ გაჭირვებულს დაეხმაროს, მას მოულოდნელი ხაფანგივით ბედკრული სიკვდილი ელის. რაოდენ დამამწუხრებელია მათი ცხოვრების ბოლო, ვინც ამ ცხოვრების ამაოებით ტკბება, ცხოვრების ბოლომდე მიწიერი სიკეთეებით სარგებლობს და არ ფიქრობს მარადიულობაზე. საერთოდ, ადამიანი ილუზიის ტყვეა. რა შეიძლება დაარქვა ამ ცხობვრებას, რომლის ყოველი წამი სავსეა ღალატით, ცვალებადობით, ტყუილით, გარდა ილუზიის სამყაროსი?

ტანჯული იუნუს ემრე კარგად აღწერს ამ მატყუარა და ილუზორულ სამყაროში მცხოვრებ ადამიანთა მდგომარეობას. ის ამბობს რომ ყველას ელის გარდაუვალი სიკვდილი, რომლისთვისაც არ არსებობს განსხვავება არც რანგში, არც მდგომარეობასა და არც ასაკში. სიკვდილი თოკავს ყრმასაც და ჭაღარა აქსაკალსაც, რომელიც დაბრძენებულია ცხოვრებისეული გამოცდილებით. მათ საფლავზე მხოლოდ ქვა და ბალახია.

**ო, ღმერთო, რომელიც ხარ უმოწყალესი მოწყალეთაშორის! დაგვიფარე ჩვენ იმათი ბედისგან, ვინც, მიეცა რა მიწიერი ცხოვრების სიკეთეებს, უსახელოდ დაღუპეს თავიანთი სულები!**

**ამინ!**







## სიყვარული და სიძულვილი

ო, ადამიანო, არ გაცდუნოს ფუფუნებამ, მხიარულებამ და გართობამ ამ წარმავალი ცხოვრებისა! ნუ შეშინდები, ძილში შენი სხეული ნაწილებადაც რომ აკუწონ! რამეთუ ეს ქვეყანა _ მხოლოდ სიზმარია.

მევლანა ჯალალედინ რუმი

## სიყვარული და სიძულვილი

ამ ქვეყნად არაფერი ადამაღლებს ადამიანს ისე და არაფერი უბიძგებს (მიაქანებს) მას ცხოვრების ფსკერისკენ ისე, როგორც სიყვარული და სიძულვილი, სიყვარული და მტრობა. არაფერი მოქმედებს ადამიანზე ისეთი ძალით, როგორც ეს გრძნობები. სიყვარული მათ მიმართ, ვინც ამ სიყვარულს იმსახურებს და სიძულვილი მათ მიმართ, ვინც სიძულვილის ღირსია, აამაღლებს ადამიანს წარმოუდგენელ სიმაღლემდე. და პირიქით, უღირსთა სიყვარული და სათნო ადამიანთა მიმართ სიძულვილი ადამიანს უმდაბლეს მდგომარეობაში აგდებს.

ერთღმერთიანობის მხურვალე დამცველის – შუამავალ მუსასგან (ალეიჰისსალიამ) შეშინებულმა ფარაონმა, დაბნეულმა, მოიწვია ჯადოქრები და გრძნეულები მასთან შესაჯიბრებლად. გრძნეულებმა, გამოხატეს რა პატივისცემა და მიაგეს რა პატივი შუამავალ მუსას (ალეიჰისსალიამ), ჰკითხეს მას:

**„ო, მუსა! ან შენ დააგდებ ძირს (კვერთხს), ან ჩვენ დავაგდებთ“. „დააგდეთ!“– უპასუხა მან...“** (სურა ა'რაფი, აიათები 115-116)

გრძნეულებმა ძირს ისროლეს რამდენიმე ჯოხი და ბაწარი, რომლებიც გორგალივით დახვეულ გველებს





დაემსგავსნენ. შემდეგ, უფლის ნებით, თავისი კვერთხი ისროლა მიწაზე შუამავალმა მუსამ (ალეიჰისსალიამ). კვერთხი იქცა უზარმაზარ ურჩხულად, რომელმაც გადასანსლა ჯადოსნობის ყველა იარაღი. ჯადოქრები მაშინვე მიხვდნენ, რომ ღვთიური სასწაულის მოწმენი გახდნენ და არა – ადამიანის ნამოქმედარის, რადგან, ეს რომ ჯადოსნობა ყოფილიყო, ყველა ნივთი მთელი და უვნებელი დარჩებოდა, როგორც კი ჯადო მოქმედებას შეწყვეტდა. არადა, ბაწრები და ჯოხები გაქრა ჯადოს მოქმედების შეწყვეტისთანავე. და მაშინ, ამ სასწაულის მომსწრე ჯადოქრები მიწაზე პირქვე დაემხნენ და წამოიძახეს: „ჩვენ ვიწამეთ მუსას და ხარუნის ღმერთი!“

საშინლად განრისხებულმა ფარაონმა შეჰყვირა: „როგორ ბედავთ ირწმუნოთ ჩემი ნებართვის გარეშე? ესე იგი, მუსა თქვენი მასწავლებელია და ეს მისგან ისწავლეთ? თუ ასეა, მე თქვენ სიკვდილით დასჯას მოგისჯით ხელ-ფეხისა და თავის მოკვეთით!“

გრძნეულებმა,რომელთაც ეს მუქარა უკვე არ აშინებდა, უპასუხეს: „მას შემდეგ, რაც სასწაულის მომსწრენი გავხდით, ჩვენ მაგ სიტყვებით ვერ დაგვაშინებ! მოიქეცი, როგორც საჭიროდ ჩათვლი! შეგიძლია, სკვდილითაც დაგვსაჯო. წამება ჩვენზე გავლენას არ იქონიებს! შენ ძალაუფლება მხოლოდ ამ ქვეყნად გაქვს. ჩვენ კი დიდ ალლაჰს ვუბრუნდებით.“

მევლანა ჯალალედდინ რუმი აგრძელებს გრძნეულთა სიტყვას, გამოდის რა მათი მდგომარეობიდან:

*„ო, ფარაონო! შენი დესპოტიზმის არ გვეშინია. რამ-*

*ეთუ ალლაჰის გულმოწყალება უფრო ძლიერია, ვიდრე დესპოტის მიერ დაჩაგვრა!“*

*ო, ბრმა გულის ადამიანო! რომელიც მიმართავ ადამიანებს შეცდომებისკენ და ცოდვისკენ! ჩვენი საიდუმლოს შეცნობა რომ შეგეძლოს, დაინახავდი, ამ საშინელი სიკვდილით როგორ მოვიპოვებთ ჭეშმარიტ ცხოვრებას.*

*ალლაჰის წყალობამ გვიბოძა ისეთი სამეფო, რომელთან შედარებითაც შენი სამეფო არაფერია. ამიტომ, ხაბიბ ნაჯარის მსგავსად, ჩვენ ვამბობთ: „ნეტა, ეს ჩვენმა ხალხმა იცოდეს!“*

*ო, ფარაონო, რომელიც ამაყად შეჰყურებ შენს ეგვიპტეს და ნილოსის ნაყოფიერ მდინარეს! ასწიე თავი და შეხედე ჩვენს უკვდავ, უძლეველ სამეფოს!*

*ო, ფარაონო! შენ რომ შეგეძლოს, უარი თქვა შენს ბინძურ ხორცზე, რომელიც გალიაა შენი სულისთვის, შენ ჩაძირავდი მდინარე ნილოსს, შენს ეგვიპტეს შენი სულის ნილოსში!*

*ო, ფარაონო, უარი თქვი ეგვიპტეზე! სულიერ ეგვიპტეში ასეულობით ასეთი ეგვიპტეა!*

*შენ სულ უმეორებ ხალხს: „მე ღმერთი ვარ, უფალი ვარ!“ არადა, შენთვის უცნობია ამ სიტყვების მნიშვნელობა. ო, უგუნური ფარაონო! რომ იცოდე, რა უბედურებას გიქადის ეს შენი „მე“. ჩვენ კი, როცა უარი ვთქვით ჩვენს ეგოიზმზე, ჩვენს „მეზე“, რომელსაც მხოლოდ უბედურება და მწუხარება მოაქვს, მივაღწიეთ ასე ძნელად მისაღწევ ბედნიერებას და უსასრულო*





*სამეფოს.*

*ათასი მადლობა უფალს იმისთვის, რომ გავთავისუფლდით ამაოების ამ სამყაროსგან, ამპარტავნობის და ქედმაღლობის ამ საუფლოსგან!*

*ეს სახრჩობელა, რომელიც, შენი აზრით, მოგვიტანს ტანჯვა – წამებას, სინამდვილეში, მსგავსად ბურაკისა – გულმოწყალების ცხენისა, რომელმაც ალლაჰის წაგზავნილი ზეცაში აიტაცა "მირაჯის" დროს, ჩვენც აგვიყვანს ზეციურ საუფლოში. შენი სამეფო კი – მედიდურობისა და არაშორსმჭვრეტელობის ორმოა!*

*„ამ საშინელი სიკვდილის წყალობით ჩვენ ვპოვებთ მარადიულობას, შენ კი სხვა არაფერი ხარ, თუ არა ცოცხალი მკვდარი გახრწნილი სულით. შენ ცოცხალი გვამი ხარ!..“*

მევლანა ჯალალედინ რუმი ასე აფასებს ღრმა აზრს ამ მოვლენისა: საძულველმა დესპოტმა – ფარაონმა, ემუქრებოდა რა გრძნეულებს რწმენისთვის, რომელმაც გაანათა მათი გულები, ასეთი სიტყვებით მიმართა მათ: *„მე ვუბრძანებ, მოგკვეთონ ხელ-ფეხი და თავი და შემდეგ– ისე, რომ არ შეგიწყალებთ, სახრჩობელაზე დაგკიდონ!“*

*„ფარაონს იმედი ჰქონდა, რომ გრძნეულები, მისი მუქარით შეშინებულნი, ცახცახით დაემორჩილებოდნენ მას. მან არ იცოდა, რომ ისინი გათავისუფლდნენ შიშისგან, ელვისგან, რადგან შეიცნეს ღვთიური საიდუმლო და ჭეშმარიტება. მათ ვეღარაფერს დააკლებდა ბედისწერა, თავის საფქვავში ასჯერ მაინც რომ გაეტარებინა ისინი და ექცია მტვრად, რადგან, თავისი*

*შორსმჭვრეტელობისა და გონიერების წყალობით, ისინი გათავისუფლდნენ თავისი ხორცის გალიისგან.“*

ანუ ისინი მიხვდნენ, რომ სხეული ჩრდილია მხოლოდ, სული კი – საფუძველი. დაემშვიდობნენ რა ამ ჩრდილს, ისინი შეუერთდნენ ალლაჰის მიმართ სიყვარულს და მიაღწიეს „ფანა ფილიახის“ დონეს – (ხარისხს).

მევლანა ჯალალედინ რუმი აგრძელებს:

*„ო, ადამიანო! ეს ქვეყანა სიზმარია მხოლოდ. ფრთხილად! არ გაცდუნოს მისმა ფუფუნებამ, მხიარულებამ! ნუ შეშინდები, ხელიც რომ დაკარგო ან მცირე ნაწილებად დაგჩეხონ. ტყუილად კი არ ინება ალლაჰის შუამავალმა ებრძანებინა:“*

**„ეს ქვეყანა სხვა არაფერია, მარტოდენ მარტო სიზმარი!“**

რა მშვენივრად თქვა იუნუს ემრემ, ეძებდა რა თავშესაფარს უფალ ღმერთთან:

*სწავლელთათვის ქვეყანა,*

*არის სიზმარ-ოცნება,*

*მათთვის ერთი ჩამოვლა,*

*სხვებისთვის გაოცება.*



როგორც ვხედავთ, გრძნეულებმა, გამოხატეს რა პატივისცემა შუამავალ მუსას (ალეიჰისსალიამ) მიმართ,





ვისი წყალობითაც მათ მოიპოვეს უფლის რწმენა და თქვეს რა უარი წარმავალი ცხოვრების საცდურისგან, მარადიული ბედნიერების ქვეყანა არჩიეს. ფარაონმა კი ცხოვრება დაასრულა წითელ ზღვაში, დაიმსახურა რა მუდმივად ჯოჯოხეთში ყოფნა. სიკვდილის შემდეგ მან დატოვა  მხოლოდ თავისი სახელი– დესპოტიზმისა და ტირანიის სიმბოლო....

მევლანა ჯალალედდინ რუმიმ ბრძანა: *„გონიერნი თავიდან ღვრიან ცრემლს, სამაგიეროდ, შემდეგ მათ ებოძებათ ღიმილი, მხიარულება  და ბედნიერება. უგუნურთ კი თავიდან სიცილი ახრჩობთ, მერე კი ცრემლს ღვრიან და თავს ქვას ურტყამენ. ო, ადამიანო! იმდენად შორსმჭვრეტელი იყავი, რომ საქმის ბოლო დაინახო, რამეთუ განკითხვის დღეს სინანულისა და სინდისის ქენჯნის ცეცხლში არ დაიწვა!“*

სიცოცხლის საფუძველი ოცნებაა, რომელიც აყალიბებს ადამიანის ქცევას, მის საქციელს, აზრებსა და გრძნობებს. ადამიანი განწირულია სიყვარულისა და სიძულვილის მიქცევ-მოქცევის სატანჯველისთვის. შუამავალნი და ევლიები (მათ, ვინც ალლაჰი შეიცნო), ეხმარებიან რა ადამიანს, ალლაჰის ნებით მოიპოვოს ბედნიერება ორივე ქვეყანაში და სწორ კალაპოტში მიმართოს ცხოვრება,ჰგვანან მზეს,რომელიც ახალ სიცოცხლეს ანიჭებს გაზაფხულის ნიადაგს. ისინი საზრიანობას აძლევენ ადამიანებს, და, ავსებენ რა მათს სულებს სიმშვიდით, მიმართავენ მათ ალლაჰისკენ.

აი ასე ხდება ადამიანის მიმართვა ესოდენ სასურველი სულიერი სიმშვიდისა და თავისი შექმნის მიზ-





ნისკენ. ალლაჰმა რომელიც აბსოლუტურად ერთია, სიყვარულისთვის შექმნა ეს მრავალფეროვანი სამყარო. მიწიერ სამყაროში განსაცდელისთვის შექმნილი ადამიანები და ჯინები, ექვემდებარებიან ცვლილებებს, იცვლებიან მხოლოდ და მხოლოდ სიყვარულის სურვილისა და სიყვარულისადმი მათი მიდრეკილების წყალობით, რაც სრულ დაკმაყოფილებას ჰპოვებს მხოლოდ ალლაჰის მიმართ სიყვარულის გრძნობაში – მუხაბბეთულლაჰში. ალლაჰისადმი ეს სიყვარული ეფექტურ ზეგავლენას ახდენს გლოვისა და სევდის გრძნობებზე, რომელსაც ისინი განიცდიან, იმყოფებიან რა უცხო ქვეყანაში – ანუ მიწიერ სამყაროში. ის იწვევს მათში სიმშვიდისა და სულიერი წონასწორობის შეგრძნებას.

მევლანა ჯალალედდინ რუმიმ შემდეგი სიტყვები თქვა: *„შუამავლები და მათი მემკვიდრეები – ევლიები და მუსლიმი მეცნიერები შეგვიძლია მივამსგავსოთ მზეს, რომელსაც ადამიანის სახე მიუღია. ისინი ეძიებენ შუამავალთა მფარველობას, რათა გათავისუფლდნენ თავიანთი მტრის– თავისი ბუნების ტყვეობისგან!“*

ბაიაზიდ ბისტამის ერთხელ მიმართა ერთმა დერვიშმა, უთხრა რა შემდეგი სიტყვები: „მირჩიე რაიმე პრაქტიკული საქმე, რომელიც ალლაჰთან მიმაახლოებს!“ ბაიაზიდ ბისტამიმ დერვიშს ასეთი პასუხი გასცა: „მთელი გულით შეიყვარე ალლაჰის მონები! ეცადე, მოინადირო მათი გული! რამეთუ ალლაჰი უმზერს ამ არიფების (ვინც შეიცნო ალლაჰი) გულებს დღეში სამასჯერ. დაე, ალლაჰმა შეგნიშნოს შენ მათს გულებში!...





შუამავალმა სულეიმანმა (ალეიჰისსალამ) ერთხელ წერილი გაუგზავნა საბას დედოფალ ბელქისს, მოუწოდა რა მას რწმენისკენ. დედოფალმა, რომელიც იმ დროს კერპებს სცემდა თაყვანს, შესძახა: „ბატონებო! მე მომივიდა საპატიო წერილი მეფე სულეიმანისგან და ის იწყება მოწყალე და ყოვლადშემწყალებელი ალლაჰის სახელის ხსენებით!" შუამავალ სულეიმანის (ალეიჰისსალიამ) მიმართ საბას დედოფლის მიერ მიგებული პატივთან დაკავშირებით ზოგიერთმა მეცნიერმა თქვა: „ბელქისმა დაიმსახურა პატივი – ერწმუნა ალლაჰი იმიტომ, რომ ის პატივისცემით და მოწიწებით მოექცა შუამავალ სულეიმანს (ალეიჰისსალამ), მიანიჭა რა მას დიდი მნიშვნელობა".



ერთხელ ბიშრ-ი ხაფიმ, მიდიოდა რა მთვრალი გზაზე, იპოვა ქაღალდის ფურცელი, რომელზეც ქელიმეი-თევხიდი لاَ إِلَهَ إِلاَّ الله ეწერა. მას არ უნდოდა, რომ ფურცელი, რომელზეც ეს წმინდა სიტყვები ეწერა, დარჩენილიყო მიწაზე. უდიდესი პატივით მან აიღო ფურცელი, მოაშორა მტვერი, გაწმინდა და, შეასხურა რა კეთილსურნელება, დაკიდა თავისთან სახლში. ამიტომ უზენაესმა ალლაჰმა, აავსო რა ის წყალობით, მიაგო მას პატივი დამდგარიყო ჭეშმარიტების გზაზე და ამაღლებულიყო ეულიის ხარისხამდე.

„ასრი საადატის" დროს ცხოვრობდა ცნობილი საჰაბე სახელად ხაკიმ ბინ ხიზამი, რომელიც კურთხეულ ხატიჯეს ნათესავად ეკუთვნოდა. ეს იყო გულუხვი,

კეთილი და სულით ლამაზი ადამიანი. „ჯახილიის პერიოდში“ ის გამოისყიდდა ხოლმე გოგონებს, რომელთაც მამები ცოცხლად დამარხვას უპირებდნენ, აჰყავდა ისინი თვისი მფარველობის ქვეშ და ამით უნარჩუნებდა სიცოცხლეს. როცა ხაკიმ ბინ ხიზამმა შუამავალ მუჰამმადს „უვიცობის პერიოდში“ ამ თავისი ქმედების შესახებ უამბო, და დაინტერესდა, მოუტანდა თუ არა ეს მას რაიმე სარგებელს, ჩვენმა მასწავლებელმა და სწავლულმა ალლაჰის წარგზავნილმა აუწყა მას: *„შენმა დიდებულმა საქმეებმა ღირსი გაგხადა მართლმორწმუნე მუსლიმი გამხდარიყავი!...“*

უნდა ვიცოდეთ, რომ სამყაროს დაფარული აზრები და საიდუმლონი ეცნობება მხოლოდ კეთილშობილური გულის მქონეთ.

ოსმალური ხალიფათის აყვავების და დიდების მიზეზი, რომელმაც 600 წელზე მეტი იარსება, მდგომარეობს იმაში, რომ იმ პერიოდში სულიერებას უდიდესი მნიშვნელობა ეძლეოდა. ერთი თქმულების მიხედვით, ოსმალური სახელმწიფოს დამაარსებელმა ოსმან გაზიმ ერთხელ, იმყოფებოდა რა სტუმრად, იმის გამო, რომ მისთვის განკუთვნილ ოთახში იდო წმინდა ყურანი, მთელი ღამის განმავლობაში წუთით წამოწოლაც არ ინება. რამეთუ, წმინდა ყურანის მიმართ მოწიწების და პატივისცემის გამო, თავს ვერ მისცა უფლება, წამოწოლილიყო. იავუზ სულთან სალიმ ხანმა კი უდიდესი პატივით ჩამოიტანა წმინდა რელიკვიები და დანიშნა 40 ხაფიზი, რომლებიც მათ თავზე დღე და ღამე წმინდა ყურანის აიათებს კითხულობდნენ. და ასე გრძელდებოდა საუკუნეების განმავლობაში. ოსმალური





ხალიფატის დიდებას სწორედ ეს ფაქტორი უზრუნველყოფდა – ასეთი მოწიწება და პატივისცემა ისლამური რელიგიის საფუძვლების მიმართ! ყოვლისშემძლე და ყოვლადმოწყალე ალლაჰი ყოველთვის უწყობდა ხელს მათ წარმატებას, ვინც პატივისცემით და მოწიწებით ეპყრობოდა მას, მის შუამავლებს და მის წმინდა მონებს – ეულიებს. საზოგადოება, რომელსაც ისინი ეკუთვნოდნენ, უფალმა წყალობით აავსო... სანამ ალლაჰის წარგზავნილი მუჰამადი (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) მექაში კერპთაყვანისმცემლებს შორის ცხოვრობდა, ღმერთი მათაც კი არ სჯიდა. წმინდა ყურანში ნათქვამია:

وَمَا كَانَ اللّٰهُ لِيُعَذِّبَهُمْ وَأَنتَ فِيهِمْ

„(თქვი, ო მუჰამმედ!) **ალლაჰი არ დასჯის მათ, როცა შენ იმყოფები მათთან“.** (სურა ანფალი, აიათი 33)

მაგრამ მას შემდეგ, რაც რასულულლახმა (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) წმინდა მედინაში ხიჯრა აღასრულა, მექაში ისეთი საშინელი შიმშილი დაიწყო, რომ ურწმუნოებს ძალა არ ჰყოფნიდათ იმისთვისაც კი, რომ თავი აეწიათ და ცისთვის შეეხედათ. ისინი თითქოს დაბრმავდნენ, რადგან ცა ერთიანად თეთრი ღრუბლებით დაფარული ეჩვენებოდათ. გააცნობიერეს რა თავისი უძლურება, ისინი ჩამოვიდნენ მედინაში და დახმარებისთვის რასულულლაჰს (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მიმართეს. ასეთი გამოვლენები – გაფრთხილებაა გონიერი ადამიანებისთვის; ხოლო უგუნური ადამიანებისთვის, რომლებსაც ცხადის და-

ნახვა არ უნდათ, მათ ორივე ქვეყანაში უბედურება მოაქვთ.

შემდეგი ამბავიც ფრიად ჭკუისსასწავლებელია: ჯაბალემ– სირიაში ჰასანიდების მმართველმა, ჩამოვიდა რა მექაში ხალიფა ომარის მმართველობის დროს, ისლამი მიიღო. ის მლოცველის (ისრამის) სამოსში შეიმოსა და ხაჯი შეასრულა. რიტუალ ტავაფის (ქააბის ირგვლივ სიარული) შესრულების დროს, ერთმა ბედუინმა შემთხვევით დაადგა ფეხი მისი აბრეშუმის იხრამის კიდეს. განრისხებულმა ჯალაბემ ბედუინს სახეში გაარტყა.... ბედუინმა კი, მივიდა რა ხალიფა ომართან, ჯაბალეს ქცევის გამო დაიჩივლა. მაშინ ხალიფა ომარმა მიმართა ჯაბალეს: „მოწინააღმდეგისთვის მიყენებული მორალური ზარალი შეგიძლია ფულადი ჯილდოთი გამოისყიდო, ან ის კაცი ისეთივე ალიყურით გადაგიხდის სამაგიეროს!“ ჯაბალემ უპასუხა: „მე მმართველი ვარ, ის კი უბრალო, ჩვეულებრივი ბედუინი“. ხალიფა ომარმა საპასუხოდ უთხრა: „ისლამში ასე არ ხდება. ალლაჰის წინაშე ორივე თანასწორი ხართ.“ მაშინ ჯაბალემ თქვა: „თუ ასეა, საღამოს ამაზე ვიფიქრებ.“ სიამაყემ ხელი შეუშალა ჯაბალეს, რომ მიყენებული მორალური ზარალი სიმბოლური თანხით გამოესყიდა. იმავე ღამეს ის თავის დაახლოებულ პირებთან ერთად ბიზანტიაში გაიქცა, სადაც ისლამზე უარი თქვა. გარკვეული დროის შემდეგ ჯაბალე გარდაიცვალა. სიამაყემ ის ისლამის ნათელ გზას დააშორა. ჯაბალე თავისი ხორცის ვნებებმა და სურვილებმა აცდუნა. მან პირუტყვის ცხოვრებით იცხოვრა და მას ალლაჰის მიერ სამუდამოდ ჯოჯოხეთში ყოფნა მიესაჯა....





აი კიდევ ერთი ანალოგიური შემთხვევა. ირანელმა ჰოსროიმ დახია შუამავალ მუჰამადის მიერ გამოგზავნილი მიმართვა და თან უხეშად მოიხსენია ის. უზენაესმა ალლაჰმა ნაცარტუტად აქცია მისი სამეფო და მთელი მისი სიმდიდრე. მისი სამეფოს ნანგრევები ჭკუისსასწავლებელ გაკვეთილად იქცა ყველასთვის...



მევლანამ ასე მოიხსენია ისინი, ვინც ვერა და ვერ გაიგო შუამავლების და ალლაჰის წმინდა მონების ჭეშმარიტება, ისინი, ვინც ვერ ჰპოვა სულიერი სიმშვიდე, ისინი, ვისაც ვერ ეღირსა ალლაჰის გულუხვი წყალობა: „შენ ღმერთთან მიგაქვს ფერმკრთალი, მიმჭკნარი, მიხრწნილი სული შენი გულისა და დებ მას მიცვალებულის სარეცელზე!..“ ღმერთმა გიბრძანა შემდეგი: „ო, თავქარიანო და თავხედო ადამიანო! განა აქ სასაფლაოა, რომ შენი მკვდარი სული მოგაქვს ჩემთან?! მოდი ჩემთან ცოცხალი სულით, რომელიც სავსე იქნება ღვთიური საიდუმლოებებით და აზრებით, სულით, რომლის წყალობითაც დედამიწა იქცა მწვანე, აყვავებულ ბაღად!..“

იუნუს იმრე კი ერთ თავი ლექსში ამბობს:

*მე არ მოვსულვარ სადაოდ,*

*და არც გულების სადარდოდ.*

*მოვედი სასიყვარულოდ,*

*მეგობართ სასიხარულოდ.*

მევლანა ბევრ თავის ბეით-ორტაეპედში დაჟინებით იმეორებს, რამდენად აუცილებელია სულიერი განვითარება, რომ ადამიანმა მიაღწიოს თავისი სულის დახვეწილობას, დელიკატურობას და მგრძნობიარობას. ერთ თავის ბეითში მან თქვა: *„ბარტყი, რომელსაც ფრთები ჯერ არ ჩამოყალიბებია, ზემოთ აფრენის მცდელობისას ძირს ეცემა და მტაცებელი კატის ნადავლად და გემრიელ ლუკმად იქცევა. ხოლო, როცა ფრთები განუვითარდება და გაუძლიერდება, სულ იოლად იფრენს ცაში.“*

სხვა თავის ბეითში, ადარებს რა მატერიალურ მწვერვალს, რომელიც მხოლოდ გეომეტრიული ჭეშმარიტებისგან შედგება, სულიერ მწვერვალს, ხაზს უსვამს, რომ მატერიალური მწვერვალი სულიერის გვერდით ჯუჯაა: *„ზეცას ხილული სიმაღლე აქვს. ხოლო ჭეშმარიტი კეთილშობილება და სულიერი სიმაღლე მხოლოდ სუფთა გულის მქონეთ ახასიათებს! მატერიალური სიმაღლე მხოლოდ მატერიალურისგან შედგება. მატერია კი, სულთან შედარებით, არის მხოლოდ სახელწოდება, მხოლოდ სახელი!“*

**ო, ღმერთო! ნუ წაგვართმევ წმინდა ყურანის ნათელს და მოწყალების შუამავლებისა და ალლაჰის წმინდა მონების სიყვარულს!**

**ამინ!**







## მოწყალების უხვიანობა

თუ გინდა ჩვენი კმაყოფილება, არ დაგავიწყდეს, რომ ეს დაკავშირებულია მხოლოდ გულის მონადირებასთან!

მევლანა ჯალალედინ რუმი

## მოწყალების უხვიანობა

რწმენის პირველი ნაყოფი მოწყალებაა. მოწყალებას მოკლებული სული მკვდარია. ყველა კეთილი საქმე იწყება შემდეგი ფორმულის წარმოთქმით بِسْمِ اللهِ الرَّحْمَنِ الرَّحِيمِ (ბისმილლაჰირ-რახმანირ-რახიმ) – მოწყალე და მწყალობელი ალლაჰის სახელით! ასევე ყურანის პირველი სურის „ფათიჰ" წაკითხვით.

მონათხრობი შუამავლის ალლაჰის წმინდა მონების შესახებ სავსეა გადმოცემებით მათი მოწყაებისა და თანაზიარობის შესახებ. უზენაესი ალლაჰის მიერ დაწესებული მორალურ-ეთიკური ნორმებით აღზრდის პლანში ყველაზე ბუნებრივი შედეგია ადამიანი,რომელსაც აქვს ყველა ცოცხალი არსების მიმართ თანაზიარობითა და მოწყალებით სავსე სული. ღვთისმსახურების ჭეშმარიტების ხაჯა მიღწევა შეიძლება, თუკი სწორედ ასეთი სული გაქვს. ეს აზრი მევლანა

ჯელალედინ რუმიმ შემდეგ მოთხრობაში გამოხატა: *„რელიგიური ორდენის უდიდესი თავკაცი ბაიაზიდ ბისტამი მექაში მიიჩქაროდა ხაჯის და უმრას შესასრულებლად, მექისა და მედინის წმინდა ადგილების მოსანახულებლად. ყოველ ქალაქში, სადაც ჩავიდოდა,*





*აუცილებლად ეკითხებოდა მაცხოვრებლებს იმ ადამიანების სესახებ, ვისაც გამჭრიახი და შორსმჭვრეტელი გონება ჰქონდა. ვინაიდანსადაც არ უნდა წასულიყო, მას აუცილებლად სჭირდებოდა ალლაჰის მეგობრების გაცნობა. რადგან ღმერთმა თქვა:*

فَاسْأَلُواْ أَهْلَ الذِّكْرِ إِن كُنتُمْ لاَ تَعْلَمُونَ.

**„კითხეთ მცოდნეებს, თუ ეს არ იცით.“** (სურა ანბია, აიათი 7)

*მუსა შუამავალს (ალეიჰისსალამ) ებრძანა წასულიყო ღვთისმეტყველების მეცნიერების ლიადუნნი ცოდნის (არული ცოდნა) მფლობელ ხიზირთან.*

*ბაიაზიდმა იხილა მაღალი, ახალი მთვარესავით მიბნედილი პირი, რომელსაც ჰქონდა წმინდანებისთვის დამახასიათებელი სულიერება (ვალი). მისი თვალები იყო ბრმა გარე სამყაროს მიმართ, სამაგიეროდ მისი გული გავდა მზეს. ბაიაზიდი მის წინ ჩამოჯდა. პირმა ჰკითხა*

*„საით გაგიწევია? სად მიგაქვს ნივთები, რომლებიც სხვას ეკუთვნის?“*

*ბაიაზიდმა უპასუხა: „ხაჯი მინდა შევასრულო და 200 დირჰემი მაქვს.“*

*„ო, ბაიაზი! ალლაჰის სახელით დაურიგე შენი ქონების ნაწილი გაჭირვებულებს, მგზავრებს, უპოვარ ადამიანებს. მოინადირე მათი გულები. დაე გაიხსნას შენი სულის ჰორიზონტები! შედი მათ გულებში! ნება მიეცი პირველად ხაჯი შენს სულში შეასრულონ მერე კი*

მსუბუქი და მზრუნველი გულით გააგრძელე შენი გზა, რათა შეასრულო შენი მზრუნველი ხაჯი! რადგან ქააბა ალლაჰის უწმინდესი სახლია, რომლის მონახულება შენი ვალია. ამის აღსრულებისთვის ომერთი დაგაჯილდოვებს. რადგან ადამიანის გული საიდუმლოს საგანძურია, როგორც ქააბა,(რომლის კედლებიც იბრაჰიმმა ააშენა). სული კი ის ადგილია, სადაც თავმოყრილია დიადი ალლაჰის ბარაქათი და წყალობა. თუ გამჭრიახი ხარ, საკუთარი სულის ქააბს გარს შემოუარე! მიწისგან შექმნილი ქააბის ჭეშმარიტი მნიშვნელობა –არის სული!

ღმერთმა დაავალა მართლმორწმუნეს შეასრულოს ტავაფი ადამიანის თვალისათვის ხილული, ნაცნობი მოხაზულობის მქონე ქააბის გარშემო, რათა შეიძინოს ცოდვებისგა და სიბინძურისგან გაწმენდილი სული.

კარგად დაიმახსოვრე, თუ ვინმეს ატკენ სულს, სადაც ალლაჰის შორსმჭვრეტელი მზერაა თავმოყრილი, შენ კი რასაც ქააბის მონახულების დროს გააკეთებ, შენს მიერ გულის ტკენისას ჩადენილ ცოდვას ვერ გაუთანაბრდება.

ყველაფერი, რაც გაგაჩნია, მთელი ქონება იმას მიუძღვენი, რომ გაახარო და დააწყნარო ვინმეს სული. დაე, ის ასხივებდეს თავის შუქს შენს საფლავში იმ შავბნელ ღამეს.

თუ ალლაჰს ოქროთი გატენილ 1000 საფულეს მიუტან, ღმერთი ეტყვის : „თუ რამის მოტანა გინდა, შენს მიერ მონადირებიული სული მოიტანე! რადგან ოქრო-ვერცხლი ჩვენთვის არაფერია. თუ გინდა, შენით

*კმაყოფილნი ვიყოთ, იცოდე, რომ ეს მხოლოს სულის მონადირებას უკავშირდება. დაე, შენს გულს მზერა აეხილოს,რათა დაინახო ადამიანში ღვთიური სინათლის გამოვლინება!“*

ბაიაზიდი ჩაწვდა ფირის აფორიზმების მთელ სიღრმეს. მასთან საუბრის დროს მის სულს გადაეცა ფირის მოწყალების საიდუმლოს ნაწილი. და განაგრძო თავისი მომლოცველობის გზა, იყო რა სულიერი სიმშვიდისა და ამაღლებულობის მდგომარეობაში.

მევლანა ჯელალედინ რუმიმ, დაამთავრა რა თხრობა, და თქვა: *„თუ გადაწყვეტ ხაჯის შესრულებას, სამოგზაუროდ წადი იმ სურვილით, რომ მომწიფებული ადამიანი გახდე, რაც ღვთიური განძია. დაე გაგეხსნას შენი სულის ჰორიზონტი.*

*ვინც ხორბალს თესავს, მისი აღების იმედი აქვს, რადგან მიზანიც ესაა. ჩალა კი ისედაც მოვა თავთავთან ერთად. ჩალას თუ დათესავ, ხორბალს ვერ მიიღებ. და თუ ეს ასეა, ეძებე სრულქმნილი ადამიანი დამრიგებლად და გახდი მისი მოწაფე!*

*როცა ხაჯის დრო დადგება, მოინახულე ქააბა და შეასრულე ტავაფი მის გარშემო. თუ ქააბში ამ მიზნით მიხვალ, შეგეძლება იხილო წმინდა მექის ჭეშმარიტება!“*



მევლანა ჯელალედინ რუმიმ მაგალითად ხაჯი იმიტომ მოიტანა, რომ ხაჯი ძალიან დახვეწილი და გან-





საკუთრებული სახეობაა ღვთისმსახურებისა. ვინაიდან შარიათით დაშვებული ბევრი რამ ხაჯის დროს იკრძალება. თვალწინ წარმოდგება განკითხვის დღე. წმინდა ყურანი ადამიანს აფრთხილებს, მოერიდოს არაფრისმთქმელ, ცარიელ, უსარგებლო სიტყვებს და საქმეებს. ამიტომ ხაჯის შესრულებისთვის ჯერ სული უნდა მომზადდეს.

ისევე, როგორც არსებობს ნამაზ-ნაფილი, ხაჯ-ნაფილი, შეიძლება არსებობდეს ხაჯ-ნაფილიც. არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება ასეთი ხაჯის დროს ითქვას უსარგებლო, ცარიელი და უკმეხი სიტყვები. ვინაიდან ასეთი სიტყვები ულმერთობასთან ახლოა. ეს სიტყვები არის მათი უვიცობის და ბოდვის მსგავსი, ვინც ღვთის მსახურების გემო ვერ გაიგო. დაწყებული „ბედნიერების საუკუნიდან" დღემდე ხაჯ-ნაფილი სრულდება და შესრულდება კიდეც იმ ადამიანების მიერ, ვისაც ალლაჰის სული აქვს შთაბერილი. ამ მგზნებარე ღელვით სავსე ნაფილის შესრულება ღვთის მონას საშუალებას აძლევს ალლაჰს მიუახლოვდეს. მისი სული ხდება ღრმა, მას უჩნდება და უვითარდება ისეთი თვისებები, როგორიცაა სულის გულუხვობა, თანაზიარობა და მოწყალება.

ჩვენი ღმერთი ყოვლისმნახველი და ყოვლისგამგონეა. ანუ ღვთის მონათა შეხედულებები სამყაროზე, მათი აზრები, აღქმა არის ღვთიური სინათლის დინება. სულის ასეთი ამაღლება შესაძლებელია მხოლოდ ნაფილის ღვთისმსახურების მიმართ სიყვარულის და ცოცხალი არსებების მიმართ თანაზიარობით. ამასთან დაკავშირებით საკმარისია შევახსენოთ, რომ იმამ-ი აზამ აბუ ხანიფამ 55-ჯერ შეასრულა ხაჯი





წმინდა ადგილებში.

აი, ერთი მოთხრობა წიგნიდან „თაზქირათულ ევლია“, რომელიც მოგვითხრობს ადამიანის დანიშნულებაზე ალლაჰის წინაშე:

„როდესაც აბდულლაჰ ბინ მუბარაქმა, სწავლულმა ტაბიინმა, ვინც ხადისები იცოდა (მუხადდის) და ბრძენი ადამიანი იყო, ასრულებდა რა ხაჯის წმინდა მექაში, ციდან ორი ანგელოზი ჩამოვიდა. ერთმა ანგელოზმა უთხრა მეორეს: „ამ წელს ხაჯი 600 ათასმა ადამიანმა შეასრულა. ამ ადამიანების ხაჯი მიღებულ იქნა სირიელი ალი ბინ მუვაფფაკის პატივსაცემად, რომელიც ძველ ფეხსაცმელებს აკეთებს მისი ერთი კეთილშობილი საქციელის პატივსაცემად. ეს ადამიანი დიდი ხნის განმავლობაში აპირებდა ხაჯის შესრულებას მექაში და ვერ მოახერხა.“

აბდულლაჰ ბინ მუბარაქი, რომელიც იმყოფებოდა ძილსა და სიფხიზლეს შორის, ძალიან გაკვირვებულ მდგომარეობაში იყო. ის იმ ქარავანს გაჰყვა, რომელიც სირიაში მიდიოდა, რათა ეს ადამიანი ეპოვა. მან ის იპოვა და ჰკითხა: „ასეთი რა სიკეთე გააკეთე, რომ წმინდა ადგილებშიც არ ყოფილხარ?“ დაინახა რა ასეთი სახელოვანი ადამიანი, ალი ბინ მუვაფფაქი ისე განერვიულდა, რა გრძნობა დაკარგა. როცა გონს მოეგო, შემდეგი ისტორია მოყვა: „30 წელი ხაჯის შესარულება მინდოდა. ძველი ფეხსაცმლის დაკერებით შევაგროვე 300 დირხამი. ის იყო ხაჯის შესრულებას ვაპირებდი, რომ ფეხმძიმე ცოლმა მითხრა: „მეზობლის სამზარეულოდან ხორცის სუნი გამოდის. მიდი, ჩემთვის ხორცის ნაჭერი თხოვე.“ წავედი მეზობელთან და





ავუხსენი სიტუაცია. მან ტირილით მითხრა: „უკვე 7 დღეა ჩემ შვილებს ყაყაჩოს ცვარიც არ უგემიათ. გზაზე დაგდებული ცხოველი ვნახე, ცოტა ჩამოვაჭერი და ხარშვა დავიწყე, რათა ბავშვები დამეწყნარებინა. თუ ვერ შევძლებ ვიშოვო ნებადართული საკვები (ჰალალი), იძულებული ვიქნები ეს ხორცი ვაჭამო. თუ გინდათ, ნაჭერს თქვენც მოგცემთ, მაგრამ ეს თქვენთვის აკრძალული (ჰარამი) იქნება. ჩემს ბავშვებს ამის ჭამა შეუძლიათ, რადგან შიმშილით სიკვდილის პირზე არიან.“ ალი ბინ მუვაფფაკმა განაგრძო: „როცა ეს სიტყვები გავიგონე, გული შემეკუმშა, და მას დიდი შრომით მოპოვებული 300 დირხამი მივეცი. მერე მივმართე ჩემს ღმერთს და ვთქვი: „ო, ღმერთო! მიიღე ჩემი სურვილი ხაჯის შესრულებისა!“ აბდულლაჰ ბინ მუბარაქმა მიპასუხა: „ესე იგი, მე მართლა გამეხსნა ჭეშმარიტი სიმართლე!“

ეს შემთხვევა არის ჩვენ მიმართ უზენაესი ალლაჰის წყალობის გამოვლინება. ამას გარდა, ხაჯის მაგალითად მოყვანა გამოხატავს წყალობის მნიშვნელოვან როლს სწორედ ღვთისმსახურების დროს. ხაჯის სხვა მნიშვნელობა მდგომარეობს ბუნების მოთხოვნილებების უარყოფის მცდელობაში, განერიდები რა საკუთარ სხეულს და კონცენტრაციას აკეთებ სულის სიღრმეებზე.

იუნუს ემრემ თავის ერთ ლექსში ამ ჭეშმარიტების შესახებ თქვა:

*„ადამიანის სული ტახტია*

*რომელიც განმგებელს ეკუთვნის,*





*მათ, ვინც ადამიანის სულს ავნებს,*

*ორივე სამყაროში უბედურება ელოდება.“*

არსებობს ბაიაზიდ ბისტამის ასეთი იგავი, რომელშიც ლაპარაკია იმაზე, რომ მხოლოდ გარე ატმოსფეროს მეოხებით შეუძლებელია ჩაწვდე და დაეუფლო სულის სიღრმეს. ბაიაზიდის ერთმა მოსწავლემ მას უთხრა: „რა იქნებოდა, რომ კურთხევით ჩემთვის გეჩუქებინათ თქვენი ბეწვის ქურქის ნაკუწი, რომ მე ის ყოველთვის ბედნიერების თილისმად ვატარო.“ ბაიაზიდმა უპასუხა: „შვილო, შენ თუ ადამიანი ვერ გახდი, ბაიაზიდის ქურქი რის მაქნისია? შენ შეგიძლია მხოლოდ მისი ქურქი კი არ ჩაიცვა, არამედ მის ტყავშიც შეძვრე, მაგრამ ეს მაინც არაფერს მოიტანს.“



ერთხელ, მოგზაურობდა რა, ბაიაზიდ ბისტამიმ ცოტა დაისვენა და გზა განაგრძო. მაგრამ, შენიშნა რა თავის სამგზავრო ტომარაზე რამდენიმე ჭიანჭველა, ისევ იმ ხესთან დაბრუნდა, სადაც შეისვენა, რათა ამ პატარა ჭიანჭველებს თავიანთი „პატარა სამშობლო“, საცხოვრებელი არ დაეკარგათ. დატოვა რა ისინი თავიანთ ბუდესთან, მან კვლავ განაგრძო გზა.

ჯუნაიდ ბაგდადი, ერთ დილით მიდიოდა რა მაჩეთში დილის ნამაზზე, თავის ჯუბაზე (მანტია) აღმოაჩინა მძინარე კატა. თავიდან, იფიქრა, რომ კატას არ გააღვიძებდა და ჯუბბის გარეშე წავიდოდა მეჩეთში, მაგრამ ეს უპატივცემულობად ჩათვალა.. მაშინ მან ფრთხილად ამოჭრა თავის ჯუბბეზე ის ადგილი, სა-

დაც კატას ეძინა, ჩაიცვა ამოჭრილი ჯუბბე და წავიდა მეჩეთში. კატამ კი ძილი გააგრძელა.

ასეთი მოვლებნები მოწყალებისა და თანაგრძნობის გამოვლინებაა, რაც ახასიათებს შემოქმედს მისი შექმნილების მიმართ. ეს არის სულიერი სიღრმის მაჩვენებელი.

ცნობილ ხადისში კი ამაზეა საუბარი:

*„ქალი, რომელიც გახდა თავისი კატის შიმშილით სიკვდილის მიზეზი, მოხვდა ჯოჯოხეთში. ხოლო ცოდვილი ქალი, რომელმაც წყალი დაალევინა მოწყურებულ ძაღლს და ამისთვის გამოიყენა თავისი ფეხსაცმელი, შენდობილ იქნა...“*

და კიდევ ერთი ხადისი მოგვითხრობს შემდეგზე: *„იყავით გულმოწყალენი მათ მიმართ, ვინც მიწაზეა, მაშინ ის ვინც ცაშია, ისევე გულმოწყალენი იქნებიან თქვენს მიმართ!“*

ბაიაზიდ ბისტამი ყვება: „ჩვენ დროს იყო ათასობით ველი. (ღმერთის საყვარელი) მაგრამ მათ შორის ყველაზე ავტორიტეტულად აღიარებული იყო აბუ ხაფსი, რკინა კავეულით მოვაჭრე. ამაში რომ დავრწმუნებულიყავი, ერთხელ მასთან მაღაზიაში შევედი. ხაფსი დამწუხრებული დამხვდა. როცა მიზეზი ვკითხე, ასე მიპასუხა: „საინტერესოა, ჩემ დარდზე უფრო ძლიერი დარდი თუ არსებობს? და ჩემზე უფრო დამწუხრებული ადამიანი თუ არსებობს? ჩემი წუხილის მიზეზი კი აი, ეს არის – განკითხვის დღეს როგორი იქნება ღვთის მონების მდგომარეობა?“ თქვა ეს და დაიწყო ტირილი, ამან მეც ამატირა. მერე ვკითხე, ასე რატომ წუხდა სხ-





ვათა ტანჯვაზე. აბუ ხაფსმა მიპასუხა: „თანაგრძნობა და სინაზე დაბადებიდან მახასიათებს ჯოჯოხეთის ყველა მაცხოვრებლის ცოდვები მე რომ ამკიდონ და ისინი რომ შეინდონ, ძალიან კმაყოფილი ვიქნებოდი, ჩემი წუხილი კი გაქარწყლდებოდა."

მაშინ მივხვდი, რომ აბუ ხაფსი იმათ არ გავდა, ვინც ამბობს: „მე, მე!" ის ხასიათით მუჰამმედ შუამავალს ჰგავდა, რომელიც ამბობდა: „ჩემი თემი – ჩემი ერთმორწმუნეა."

გარკვეული ხნით მასთან დავრჩი, წმინდა ყურანიდან რამოდენიმე სურა ვასწავლე. სინამდვილეში, ის მასწავლიდა მე და მისი მეოხებით ჩავწვდი იმას, რაც ორმოცი წლის განმავლობაში არ მესმოდა. ჩემი შინაგანი სამყარო და არსება ღვთის წყალობით აივსო. და მე გავიგე, რომ რჩეული ვალის სულიერი დონე - სრულიად სხვა, ცალკე არსებული საიდუმლო. სიკეთე დამოკიდებულია არა მხოლოდ ცოდნასა და ღვთისმსახურებაზე, მის რაოდენობაზე, არამედ წინასწარ განჭვრეტაზეც, და რაც მთავარია, ეს ღვთის ბოძებულია და ღმერთის კეთილი ნების გამოვლინებაა, რომელიც თვითონ წარმართავს ადამიანს.

სწორედ ეს გახდა მიზეზი, რომ აბუ ხაფსს ადამიანების მიმართ ჰქონდა გულშემატკივრობის, სინაზის და თანაგრძნობის გამოვლინების ისეთი დიდი უნარი, რომ ყოველივე ეს მისი ბუნების არსად გარდაიქმნა.

ადამიანთა მიმართ უდიდესი სინაზისა და თანაგრძნობის გამოვლინებით შუამავალთა შემდეგ გამოირჩევა აბუ ბაქირი (რადიიალლაჰუ ანჰუ). მას ეკუთვნის ლოცვა, რომელიც სრულყოფილი გულმოწ-

ყალების, ადამიანთა მიმართ თანაგრძნობის ნიშანია, რაც სამაგალითო გახდა აბუ ხაფსისთვის. ლოცვა ასე ჟღერს:

„ო, ღმერთო, ისე გაზარდე ჩემი სხეული ჯოჯოხეთში, რომ იქ სხვა შენი მონებისთვის აღარ დარჩეს ადგილი!“

არსებობს ბევრი მაგალითი, რომელიც ადასტურებს ისეთ თვისებას, როგორიც პატივცემული აბუ ბაქრის (რადიიალლაჰუ ანჰუ) გულმოწყალებაა. ერთ-ერთი ასეთი მაგალითია, – მან საკმაოდ ძვირად გამოისყიდა მონობიდან ბილალ ხაბაში (რადიიალლაჰუ ანჰუ), რომელიც ერთ-ერთი მექელი დიდებულის, უმაიია ბინ ხალიაფის მონა. აბუ ბაქრი გახდა გულუხვობისა და მოწყალების განსახიერება და ამ საქციელით ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შუამავლის მოწონება დაიმსახურა.

მევლანა ჯალალედინ რუმი ასე აღწერს ამ მოვლენას:

*„მუჰამმედ მუსტაფა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) მირაჯის შემდეგ ეს-ესაა დაბრუნდა მიწაზე. ის ამბობდა, რომ სამოთხეში ბილალის სანდლების ხმა ესმოდა და დასძინა: – რა ბედნიერია ბილალი!“*

*გაიგო რა ეს, აბუ ბაქრ სადიყი მივიდა მუჰამმედ შუამავალთან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) და მოუყვა ერთგული ბილალის შესახებ. მან თქვა: „ეს წმინდანი ადამიანი, რომელმაც ბევრი უბედურება გადაიტანა, შენდამი წმინდა სიყვარულითაა ანთებული. ამიტომ უხეში და დესპოტი ადამიანები ამ ანგელოზის*





ხასიათის მქონე ადამიანს ყველანაირად ტანჯავენ. ამ უცოდველ ადამიანს „ფრთებს უმტვრევენ“. ეს დესპოტები და კერპთაყვანისმცემლები ამ ჭეშმარიტი განძის მიწაში დამარხვას აპირებენ. აიძულებენ, მცხუნვარე მზის ქვეშ ქვიშაზე იწვეს, გაშიშვლებულს ეკლიანი ჯოხებით სცემენ. მაგრამ, მიუხედავად იმისა, რომ მისი სხეულიდან სისხლი შადრევანივით მოედინება, უარს არ ამბობს ღმერთის თაყვანისცემაზე და იმეორებს: „ალლაჰი ერთია, ალლაჰი ერთია!“

დარდით აღვსილი პატივცემული აბუ ბაქრი (რადიიალლაჰუ ანჰუ) მწუხარე ხმით უყვებოდა მუჰამმედ შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ბილალის მძიმე მდგომარეობის შესახებ. ბოლოს, მან თავისი გულის ნადები თქვა: „ო, რასულულაჰ, მინდა ის გამოვისყიდო და მზად ვარ, მთელი ჩემი ფული დავხარჯო. მანამდე ვერ მოვიპოვებ სულიერ სიმშვიდეს, ვიდრე არ გავათავისუფლებ ამ წმინდან ადამიანს, რომელმაც გული შემოქმედს მიუძღვნა და ალლაჰის მონა და მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) მეგობარი გახდა, ადამიანისა, რომელიც ალლაჰის მტრებმა შეიძულეს!“

მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) აბუ ბაქრის სიტყვებით ძალზე კმაყოფილი დარჩა და ინება და თქვა შემდეგი: „ო, ალლაჰისა და მისი შუამავლის გულმოწყალე მეგობარო! ამ საქმეში მეც ვიქნები თანამონაწილე!“

აბუ ბაქრი (რადიიალლაჰუ ანჰუ) სასწრაფოდ იქნა გაგზავნილი ბილალის პატრონთან. აბუ ბაქრს გონება დაებინდა იმის დანახვაზე, თუ რა ტანჯვას განიცდიდა

*ბილალი (რადიიალლაჰუ ანჰუ), მკაცრად მიმართა ბილალის პატრონს: „ო, დემონო! ო, ბრმავ, რომელსაც არ გაგაჩნია თანაგრძნობისა და გულმოწყალების უნარი! როგორ იგდებ მასხრად ალლაჰის მეგობარს? ო, უნამუსოვ, როგორი ზიზღი, როგორი მტრობაა!? ო, უპოვარო, გულმოწყალებას მოკლებულო! საკუთარ თავს ადამიანად თვლი? ო, ადამიანობას მოკლებულო საზიზღარო ადამიანო! მხოლოდ გარეგნულად ხარ ადამიანი, მაგრამ შენ კაცობრიობის სირცხვილი ხარ!“ თქვა რა ეს, აბუ ბაქრმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) ძალიან ბევრი ფული მისცა ხარბ მონათმფლობელს. ფული იმდენად ბევრი იყო, რომ ბილალის პატრონი გაოგნებული უყურებდა აბუ ბაქრს (რადიიალლაჰუ ანჰუ). შენიშნა რა ეს, სადიყ აკბარმა უთხრა ბოროტ მონათმფლობელს: „სულელო! უტვინო ბავშვივით იქცევი. არც იცი, რომ კაკლის სანაცვლოდ ძვირფასი მარგალიტი მომეცი! შენ არ იცი, რომ ბილიალი ორ სამყაროდ ღირს. მე მის სულს ვუყურებ, შენ კი მის კანის ფერს. გაყიდვისას, ფასი რომ მმოგემატებინა, უფრო მეტსაც მოგცემდი. კიდევ თუ მოუმატებდი, ყველაფერს მოგცემდი, რაც გაგაჩნია, ვალსაც დავიდებდი. შედეგად კი მაინც მე ვიქნებოდი მოგებული. ო, საცოდავო ადამიანო! იცოდე, რომ ძვირფასეულობის ჭეშმარიტი ფასი მხოლოდ ოქრომჭედელმა იცის.“*

თანაგრძნობისა და გულმოწყალების გამოვლინების აღწერასთან ერთად, მევლანა ამ მონათხრობში ასევე მშვენივრად გადმოსცემს აზრს, რომ ადამიანის სულიერი სრულყოფილება მიწიერ ღირებულებებთან შედარებით შეუფასებელია.

ჩემი მასწავლებელი იამან დედე, რომელიც თავიდან





ქრისტიანი იყო და შემდეგ, მევლანას „მასნავის" წყალობით ისლამი მიიღო, ალლაჰის შუამავლის მგზნებარე მოყვარული იყო (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ). ხოლო ჩემი მასწავლებლის სულიერი სახე, მისი პატიოსნება იმაზე მეტყველებდა, რომ თვით ალლაჰის შუამავლისა და მისი სახელოვანი საჰაბების სახეები მისთვის უბრწყინვალესი მაგალითი იყო მისაბაძად. საკმარისი იქნება მოვყვეთ შემდეგი შემთხვევა:

„ერთხელ გაკვეთილზე ერთმა მოსწავლემ მასწავლებელს ჰკითხა: მასწავლებელო, მითხარი რას არჩევდით – გეზიდა ცოდვის მძიმე ტვირთი, თუ კეთრით ყოფილიყავი დაავადებული?" იამან დედემ უპასუხა: „ვარჩევდი ცოცხლად დავმწვარიყავი და ფერფლად ვქცეულიყავი, ვიდრე წამითაც დავშორებოდი ალლაჰის მონათა სულიერ სამყაროს!"

ასე რომ ეს არის გულმოწყალებისა და სიყვარულის ჰორიზონტის უსასრულობა, რომლისკენაც, ისლამში, ხალხი მიჰყავს ალლაჰის შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ)!

**ო, ღმერთო! დაე, გულმოწყალება გახდეს ჩვენი გულების ამოუწურავი განძი!**

**ამინ!**



## ადამიანო, იყავი ადამიანი!

*წადი სასაფლაოზე და ცოტა ხანს მდუმარედ დაჯექი. ყური დაუგდე ოდესღაც მოლაპარაკეთ და ახლა მდუმარეთ!*

მევლანა ჯელალედინ რუმი

## ადამიანო, იყავი ადამიანი!

ერთი ადამიანი დიდ ქალაქში ჩავიდა. ბაზრის დათვალიერების დროს ერთ ქუჩაზე შეუხვია, სადაც სამკურნალო მცენარეებით და ნელსურნელებით მოვაჭრეთა დახლები იდგა. ჰაერში ტალღებად იფრქვეოდა ვარდების და იების სუნი და მთელ ქუჩაზე ვრცელდებოდა. კაცმა რამდენიმე ნაბიჯი გადადგა, მაგრამ შესანიშნავი, ამაღელვებელი არომატებისგან თავბრუ დაესხა, გული წაუვიდა და დაეცა. ხალხი მას მიცვივდა. ზოგი მის გულისცემას უსმენდა, ზოგი მაჯებს იზელდა, ზოგიც ვარდის წყლით სახეს უქმენდდა. მაგრამ ყველაფერი ამაო იყო. კაცი გონზე ვერ მოდიოდა. ტყუილად დაიხარჯა ნელსურნელება და ვარდის წყალი. ყველა შეშფოთდა. მომხდარის შესახებ ხმა გაავრცელეს, რათა ამ კაცის ნათესავები ეპოვათ, მაგრამ არავინ გამოხმაურებიათ.. მხოლოდ საღამოს იქვე ჩამავალმა ტყავის გამომყვანმა იცნო მიწაზე უგონოდ მწოლიარე. გამვლელი ხალხს მიუბრუნდა და უთხრა: „ფთხილად, ნუ ასხამთ მას ვარდის წყალს. ვიცი, მას რაც ჭირს. ხელი არ ახლოთ, ახლავე მოვალ." თქვა ეს და წავიდა. მივიდა ერთ მივარდნილ ადგილას, მუჭით ფუნა-აიღო, დაბრუნდა გულწასულთან და ნეხვი ცხვირთან მიუტანა. გასაოცარია! გულწასული გონზე მოვიდა. ცოტა ხნის შემდეგ ფეხზე დადგომა შეძლო,





მერე კი ტყავის გამომყვანთან ერთად იქაურობას გაეცალა. ის კაციც ტყავის გამომყვანი იყო. წლობით შეჩვეული იყო ტყავის აყროლებულ სუნს და ჰაერში გავრცელებული არომატული სუნისგან გული წაუვიდა.

**მასნავი:**

*მაისის ხოჭო მუდმივად იმითაა დაკავებული, რომ ნეხვის ბურთულებს აგორებს. ამიტომაც ვარდის წყლისგან გული მისდის. მისი პანაცეა – მყრალი სუნის მქონე ნივთებია, რადგან მათ მიეჩვია, შეისისხლხორცა იმ დონემდე, რომ სუნი მის არსად გადაიქცა. შემგონებლები კი, ცდილობენ რა უსუსურ მდგომარეობაში მყოფი ადამიანის განკურნვას და ეხმარებიან მძიმე მდგომარეობიდან გამოსვლაში, მიმართავენ ბრძნული სიტყვებისა და ნელსურნელების მაგიას. თუკი ვინმეზე არ მოქმედებს ბრძნული სიტყვების არომატი, ესე იგი, აშკარაა, რომ ეს ადამიანი მიჩვეულია მყრალ სუნს.*

*შენც მიიღე შენი წილი შეგონება, კეთილი და ლამაზი დარიგებები! ნუ დაემსგავსები მაისის ხოჭოს!*

*ადამიანო, იყავი ადამიანი!*



დილის მსუბუქ ნიავს, რომელიც ქრის გაფურჩქნული ვარდებით, მიხაკებით და იშვიათი ველური მცენარეებით სავსე ბაღში, თან მიაქვს დახვეწილი, ნატიფი, სულის დამაწყნარებელი, გამხარებელი და კარგ ხასიათზე მომყვანი სურნელება იმ ადგილისკენ, საითაც





ქრის. სულიერი მამები სალიხები და არიფები ასევე გადასცემენ თავიანთ მოსაუბრეებს სიყვარულის, მეგობრობის და რელიგიური შთაგონების ატმოსფეროს, რომელიც მათ სულებშია გაბატონებული. მათი გულების საიდუმლოს შუქი მათ თემზე ირეკლება. შედეგად ამ არეკლვისა და განწმენდისა, რაც თითოეული ადამიანის სულში უნარების პროპორციულად ხდება და ისინი მადლითა და ჭეშმარიტების შუქით ივსებიან.

მიუხედავად იმისა, რომ კიტმირი ასხაბ კახფის ძაღლი იყო, ის სამოთხეში შევა ალლაჰის ერთგულ მსახურებთან ერთად, იმიტომ რომ ის მათ გვერდით იყო, ერთგულად ემსახურებოდა მათ და გამოქვაბულის შესასვლელს იცავდა.

მავლიანა ჯალაჯედინ რუმი ამასთან დაკავშირებით ამბობს შემდეგ სიტყვებს: *„ასხაბოვ კახფის ძაღლმა ღვთის წყალობით მოიშორა ტალახი და დაჯდა ფადიშაჰების კუთვნილ ადგილზე მაგიდის თავში. იმ ძაღლმა რომელმაც უპირატესობა მიანიჭა ასხაბოვ კახფის საუბარს, დალია წყალი, ვითარცა ჰარიფი, ღვთის მიერ მოწყალედ, ჭიქის გარეშე.“*

დაუძლურებული ქარი, რომელიც ნაგვისა და ნარჩენებისაგან ორმოდან ქრის, ავრცელებს საზიზღარ, მახრჩობელა სუნს მთელ არე-მარეზე. ეს სუნი უკუმშავს მკერდს და ურთულებს ადამიანს სუნთქვას.

უგზო-უკვლოდ დაბნეული და ცოდვილი ხალხის საზოგადოებიდან, რომელთაც დაკარგული აქვთ ღვთის მსახურების გემო, ვრცელდება დარდი, მოწყენილობა და ნაღველი. იმყოფებიან რა ერთი და იგივე

მდგომარეობაში, ისინი ერთიანდებიან სულით. მათი მეგობრობა გაჟღენთილია დარდისა და მოწყენილობის სუნით.

მავლიანა ჯალალედდინ რუმი ერთ თავის ბაიათში ამბობს:

*წადი სასაფლაოზე და დაჯექი იქ ხმისამოუღებლად რამოდენიმე ხანი, მოუსმინე იქ მათ, ვინც ოდესღაც საუბრობდა, ახლა კი დადუმებულია!*

როგორც თაგვს არ შეუძლია იცხოვროს კრიალოსანში, ასევე ფუტკრისთვისაც შეუსაბამოა არსებობა იმ გარემოში, რომლისთვისაც ის შეუთავსებადია. რამეთუ მისი საკვები, მისი სიმშვიდე ესაა ყვავილების სამყარო, ყვავილთა ნექტარი. სხვა სამყაროში მას არ შეუძლია არსებობა. ყველანაირ არსებას შეუძლია ცხოვრება მხოლოდ მის ნატურასტან შეხამებულ გარემოსა და ბუნებაში. შესაბამისად ადამიანიც არ წარმოადგენს აღნიშნული წესიდან გამონაკლისს.

ამაღლებულნი სულნი იკვებებიან და იწმინდებიან მოწყალებით, გულუხვობითა და ქველმოქმედებით ისლამის ძირითადი საფუძვლების დაყრდნობით. მიმობნეული მონები და ცოდვილნი კი კმაყოფილდებიან თავისი ამაზრზენობითა და საზიზღრობით, თავიანთი აღმოუფხვრელი მანკიერებით გაჯერებულნი.

აბუ ბაქრი (რადიალლაჰ ანჰუ) შეჰყურებდა რა რასულუალაჰს (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) მშვენიერ, წმინდა სახეს, აღფრთოვანებითა და სიყვარულით ამბობდა: „ო ღმერთო, როგორი ლამაზია ის!“ აბუ ჯაჰილი კი, ხედავდა რა წინასწარმეტყველ ალაჰის (სა-





ლაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) წმინდა სახეს, განიცდიდა სავსებით საწინააღმდეგო გრძნობას: ანტიპათიასა და სიძულვილს. ამის მიზეზი კი იყო ის, რომ თითოეული მათგანი მუჰამმედის (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) სულის სარკეში ხედავდა თავის სიმართლეს, თავის ჭეშმარიტებას, წინასწარმეტყველის მიმდევრებმა, წმინდა ხალხმა გამოთქვეს შემდეგი მოსაზრება: „ჩვენ ვართ სუფთა სარკის მსგავსნი, რამეთუ ნებისმიერს შეუძლია დაინახოს ჩვენში თავისი გამოსახულება.“ არც ერთი სარკე პატივისცემის ან მოწიწებისთვის არ დამალავს სიმართლეს, არ აჩვენებს სიმახინჯეს სილამაზის ფორმით, ხოლო სილამაზეს კი სიმახინჯის ფორმით. ის აჩვენებს მხოლოდ იმას რაც სინამდვილეშია. აი ზუსტად ამ სარკეების მსგავსნია წმინდა ადამიანები, რომლებიც ირეკლავენ როგორც ღვთიური გამოვლინებანი, ასევეა მათი ჭეშმარიტი მდგომარეობაც. მათი შემხედვარე, ყველა ვინც მათ ხედავს, საკუთარ თავს ხედავს მათში.

შეიხ ნიაზ მისრიმ თავის ერთ-ერთ ლექსში ბრწყინვალედ გამოთქვა აზრი მასზედ, რომ სული არის სარკე, რომელშიც აღბეჭდილია ჭეშმარიტება...

მავლიანა ჯალალედინ რუმმა ერთხელ შემდეგი სიტყვები წარმოთქვა: *„ნუთუ სარკის ჭეშმარიტ ანარეკლს ან სასწორს შიშისგან ვინც გაურბის ამათგან ვიღაც შეიძლება განაწყენებული ან შერისხული იყოს?“*

*სარკეც და სასწორიც მოსასინჯი ქვებია. თუ შენ მათ 100 წელსაც კი ემსახურები და მთელი ამ ხნის მანძილზე თხოვ, რომ პატივისცემის ნიშნად მათ და-*

*მალონ სიმართლე, არ აჩვენონ შენი უკეთურებანი და ნაკლოვანებები, ისინი ყველაფრის მიუხედავად შენ შემდეგს გიპასუხებენ: „ნუ გააცინებ ხალხს! შესაძლებელია კი სარკისა და სასწორის წინაშე ეშმაკობა და ყალთაბანდობა? თუ ჩვენ არ ვიქნებოდით ასეთი სამართლიანები, ნუთუ ალაჰი მოისურვებდა წარედგინა ჩვენგან ხალხისთვის ჭეშმარიტება?“*

როგორც დაჭრილ ან ავადმყოფს ადამიანს უნდა ექიმი ან ქირურგის დახმარება, ზუსტად ისევე ითხოვს ზნეობრივად ავადმყოფი ადამიანი განკურნებას ექიმისგან, რათა განიწმინდოს მისი სული სულიერი არასრულყოფილებისაგან, ანუ ითხოვს ჩამოყალიბებულ ქინამძღოლს (მურშიდი???). ზოგიერთი ადამიანი თვლის, რომ მიაღწია ჩამოყალიბებას, ცდილობენ გარეგნულად გამოამჟღავნონ სიმშვიდე და მორჩილება. ისინი ღიად ამბობენ თავიანთ ნაკლოვანებებსა და უსასოებაზე, მაგრამ ეს ყველაფერი არასერიოზულია. ეს მხოლოდ ზედაპირული, წამხედურობა და მიმბაძველობაა. თუ ჩაუღრმავდები, აღმოაჩენ მახინჯი ფორმის, სულის ჭაობს, სიამაყით სავსეს.

მავლიანა ჯალალედინ რუმმა თქვა: *„ეგოიზმისა და სიამაყის ეს ჭაობი, რომ გავწმინდოთ ამისთვის გვესაჭიროება ძალისხმევა, მონდომება და ღვთიური ზემოქმედება მეთაურისა (მურშიდისა???).“* ზოგიერთ ადამიანს მიაჩნია, რომ ქედმაღლობა და პატივმოყვარეობა მხოლოდ წიგნების კითხვით განთავისუფლდება. ეს შეიძლება შევადაროთ კიბოთი დაავადებულ ადამიანს, რომელიც კითხულობს სამედიცინო ლიტერატურას და იმედი აქვს, რომ ამით გამოჯანმრთელდება. ექიმიც კი

რომელიც ავადაა, აუცილებლად მიმართავს სხვა ექიმს და ხდება მისი პაციენტი. რამეთუ თავად ადამიანს არ შეუძლია თავის თავს დაუსვას ავადმყოფობის დიაგნოზი, რადგან ეს იქნება სუბიექტური.

არც ერთ მოსამართლეს არ შეუძლია საქმეზე, რომელიც პირადად მას ეხება გამოიტანოს განაჩენი. ეს სხვა მოსამართლემ უნდა გააკეთოს.

ვინც ცდილობს შექმნას ჭეშმარიტება ის ეყრდნობა მხოლოდ თავის განსაზღვრულ აზროვნებას, ვითარცა პატარა ბავშვები, რომლებიც დასაჭერად დასდევენ ცაში მფრინავ მფრინველთა აჩრდილებს. საცოდავი, ტყულუბრალოდ დამხარჯავი თავისი ძალისა, ბოლოს-დაბოლოს დარჩება არაფრის გარეშე და ვერც მიხვდება, რომ ფრინველი მაღლა, ცასსია. ამ ადამიანს აზროვნებაც არ ყოფნის, ის ხან ცდილობს დაეწიოს აჩრდილს, ხან მიწაზე დახოხავს. ეს უტვინო მონადირე შეგნებულად უმიზნებს ისრებს ფრინველის მიწაზე მოლივლივე აჩრდილს. საბოლოოდ ისრები ძირითადი და სათადარიგოც უთავდება, ხოლო მას კი უკვე აღარ შეუძლია მოახვედროს გაფრენილ მიზანს... რამდენმა ადამიანმა თავისი სიცოცხლის რამდენი დრო დაკარგა ტყუილუბრალოდ, პლასტმასის სათამაშოებით მოთამაშე ბავშვების მსგავსად! ბრიყვნი, ჩაძირული ამა ქვეყნის ამაოებაში ვერ ათვიცნობიერებს, რომ აჩრდილი, რომელსაც ის მისდევს, სინამდვილეში სახელთ ანარეკლი და ღვთის შემადგენელია. ამიტომ არ აქცევ ყურადღებას მთავარს, აჩრდილთა დევნა მეტი არაფერია გარდა დროის დაკარგვისა, დანაკლისისა, გულგატეხილობისა და სულიერი სიბნელისა. ასეთი ტიპის

გზააბნეულ და ილუზიების აყოლას ადამიანებს აცილებს ალაჰის ჭეშმარიტი მსახურები, მისი სულიერი წინამძღოლები. ყოვლისშემძლეს წყალობით ისინი არიან ალაჰის სხივები მიწაზე. გონიერმა ადამიანმა უნდა იაროს ალაჰის მეგობართა გზით, რათა აიცილონ თავიდან ილუზიები!

ქედმაღლობა, სიამაყე, ტრაბახი ღრმადაა ჩამჯდარი ადამიანში. ქედმაღლობის ფესვები ჩამალულია მის უპირატესობაში. თუმცა იმ შემთხვევაში თუ ადამიანი გახდება ყოვლისშემძლე ალაჰის მორჩილი და ემსახურება მას, მაშინ ის საბოლოოდ მიხვდება, რომ ყველა კეთილისმსურველობა და უპირატესობა ეკუთვნის მხოლოდ ალაჰს. ის აგრეთვე გაიგებს, რომ რასაც ის ადამიანი ფლობს, ეკუთვნის ყოვლისშემძლე ალაჰს და მას ადამიანი მხოლოდ დროებით განკარგავს და ინახავს...



ზეიდ ბინ ხარისა (რადიალაჰუ ანჰუ) იყო მონა, განთავისუფლებული მუჰამედის (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) მიერ,ის გამოისყიდა ხადიჯამ (რადიალაჰუ ანჰა) და აჩუქა რასულულაჰს, რომელმაც გაანთავისუფლა კიდეც ზეიდი მონობისაგან. თუმცა ზეიდი (რადიალაჰუ ანჰუ) გახდა რა კეთილისმქმნელი და ღვთაებრივად ზნეობრივი მუჰამედ წინასწარმეტყველისა (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ), არ დაშორდა მას, ჩათვალა რომ ალაჰის წარგზავნილთან მსახურება უაღრესად დიდი პატივი და წყალობა იყო. მაშინაც კი როცა ზეიდის მა-





მამ გაიგო რა შვილის ადგილსამყოფელი და მიაკითხა რათა სახლში წაეყვანა, მან არჩია დარჩენილიყო რასულულაჰთან, ვიდრე გაჰყოლოდა მამამისს და თქვა: „ო რასულულაჰ! შენ ჩემთვის ყველაფერი ხარ! არ არსებობს სამყაროში არავინ, ვისაც დავაყენებ შენზედ წინ!“ ბინ ხარისამაც არჩია ყოფილიყო მუჰამედ წინასწარმეტყველის (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) გვერდით და ემსახურა, ვიდრე ყოფილიყო თავისუფალი ადამიანი და არ ყოფილიყო მის წრეში და საზოგადოებაში. ამიტომაც ალაჰის წარგზავნილს (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) ძლიერ შეუყვარდა ის, ავლენდა რამ ის მიმართ კეთილგანწყობას და დადებიტად აფასებდა მის საქციელს, ხოლო ზეიდი (რადიალაჰუ ანჰუ) ცხოვრობდა აღფრთოვანებულ მდგომარეობაში, თავდავიწყებასა და რელიგიურ აღმაფრენაში ალაჰის წარგზავნილთან (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) ასეთი საუბრებისა და ურთიერთობის შემდეგ.

ერთხელ მუჰამედ წინასწარმეტყველმა (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) უთხრა ზეიდს (რადიალაჰუ ანჰუ): *„თუ შენი რწმენის ბაღი აყვავდა, როგორია მათი ნაყოფი? მომიყვანე მაგალითები!“* – „როცა მე ჩამოვშორდი ამქვეყნიურ ამაოებას, მთელი დღეები განვიცდიდი წყურვილს, ხოლო ღამეები უძილობას. როგორც მახვილი, რომელიც შეანგრევს ფარს, ისე განვლე ჩემი სიცოცხლის დღენი და ღამეები. შევიცან რა ღვთის საიდუმლო, მე მივხვდი, რომ იქ არ არის დრო განსაზღვრული. საუკუნე საათის ტოლია. ყველაფერი არის ერთიანი და აბსოლუტური შემქმნელის გამოვლინება. იქ არ არის დილა, იქ არაა საღამო! სამუდამო და უსას-

რულობა მჭიდროდაა გადახლართული ერთმანეთში. ეს არის სამყარო დროისა და სივრცის გარეშე,რომ ეს უმნიშვნელო,მიზერული გონება იკარგება,რამეთუ ვერ აღიქვამს დ ავერ ათვიცნობიერებ მას. ასე რომ მე იქ მომეჩვენა ვითარცა დავინახე ჩემი ღვთის ტახტრევანი. მე თითქოს ცხადში ვხედავდი როგორ დადიოდნენ სტუმრად სამოთხეში ადამიანები ერთმანეთთან და ასევე ვუყურებდი, როგორ იწვოდნენ ერთმანეთის სიძულვილისგან ჯოჯოხეთში ადამიანები – ასე დაიწყო თავისი საუბარი ზეიდმა (რადიალაჰუ ანჰუ) და გააგრძელა: „როცა ამქვეყნიური ამაოების გატაცებებს ჩამოვშორდი, ყოვლისშემძლე ალაჰმა გამინათა გული და გონება, ხოლო დანარჩენი ყველაფერი რაც ადრე ჩემთვის შეუცნობელ გამოცანად რჩებოდა, ამოიხსნა და ნათელი გახდა ჩემთვის!“

მავლიანა ჯალალეთინ რუმი თავის ბაიათებში აღწერს იმ თავდავიწყებასა და რელიგიურ აღტაცებას,რამაც მოიცვა ზეიდი (რადიალაჰუ ანჰუ): *„ზეიდი (რადიალაჰუ ანჰუ) ალაჰის წინასწარმეტყველს (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) თხოვს დართოს ნება,რათა მოუყვეს მის ირგვლივ თვალსაწიერში მოხვედრილ სურათებზე და ასე იწყებს თავისი თხრობის აღწერას: „ო რასულულაჰ! მე გამოვიტან ჭეშმარიტებას ხალხთან და მოუყვები მათ სამსჯაროს დღეზე. დღეს მოვუყვები მათ ყველაფერს თუ რა ელით მათ ხვალ. მოდი მე პირდაპირ, ღიად მოვუყვები მათ გარდაცვლილთა კვირადღის „ხაშრას“ საიდუმლოებანზე და სამჯავროს დღეზე! მომეცი უფლება ყველა საიდუმლო ცხადად გამოვაცხადო. დაე ღვთაებრივი საიდუმლოს ძვირფასი*

შინაარსი, რომელიც ჩემში არის, გაბრწყინდეს ვითარცა მზე ზეცაში! ო რასულულაჰ! მომეცი ნება რათა ყველას მოვუთხრო იმ ადამიანებზე ვინც ამქვეყნიურ ამაოების სიბინძურესა და ჭაობში მოახერხა და დარჩა უმაღლესი ხარისხის ოქროდ განწყობილი მოციმციმე ბრილიანტებით და აგრეთვე მოვყვები მათზე ვისაც ულმერთობით ჟანგი მოეკიდა. მომეცი ნება განვაცხადო შვიდი უფსკრულის განხეთქილებაზე, შენი წინასწარმეტყველების მარადიულ სინათლეში. მოდი მე ხალხს ვაჩვენებ თუ რა ტანსაცმელი ეცმევათ ქურდებსა და ყაჩაღებს არაამქვეყნიურ უფლებას მოუსმინონ წინასწარმეტყველის საპატივცემულოდ დაკრული დაფდაფების ხმას! მომეცი ნება ვანახო სათავე სამოთხის წყალ „კავსარი“-სა, რომლის წყალიც მოედინება მთელ მხარეებში, ჩქეფს და სიცოცხლე დუღს! დაე ამ წყლის წვეთები მოხვდეს ადამიანთა სახეებს, ხოლო ხმაური მიწვდეს მათ ყურებს! აგრეთვე მომეცი ნება რათა ის ხალხიც ვანახო ვინც წყურვილისგან იხრჩვება, ამ წყაროს ვერ ეკარება და გარს ურბენს! მათი მხრები ჩემ მხრებს ეხება! მათი ყვირილი ისმის ჩემს ყურში! ჩემს თვალწინაა ის გახარებული ადამიანები, რომლებსაც განკუთვნილი აქვს სამუდამო სასუფეველი სამოთხეში, ისინი სიხარულით აღსავსენი ხელს ართმევენ და ეხვევიან ერთმანეთს.

მე მეჩვენება, რომ დამაყრუებს საზარელი და საშინელი ხმაური, წივილ-კივილი და კვნესა ხალხისა, რომლებიც ჯოჯოხეთში აღმოჩნდნენ. ეს მხოლოდ რამდენიმე სერიოზული მაგალითია. მე შემიძლია ეს გავაგრძელო, მაგრამ მეშინია იმისა, რომ რასულულა-

*ჰი (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) შენიშვნას მომცემს." ის ამბობდა ამ სიტყვებს ვითარცა სულიერ თრობაში მყოფი. ის იმყოფებოდა აქამდე არ განცდილ სულიერი ამაღლების მდგომარეობაში, აღარ ეკუთვნოდა თავის თავს, რადგან ღიად აცხადებდა ყველა საიდუმლოს!!! მუჰამედ წინასწარმეტყველმა (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) ცადა რა მოეყვანა ის გონზედ, ხელი ჩასჭიდა პერანგში, მისწია თავისკენ და უთხრა: – გონს მოეგე! ენას კბილი დააჭირე, რამეთუ შენ ხარ ისეთ მდგომარეობაში და ამბობ ისეთ რაღაცეებს, რომელიც შენ არ გეკუთვნის, რომ თქვა! შენი სულის სარკემ დატოვა ტვინის გარსი შენი სხეულიდან. თუმცა აქვე არ დაგავიწყდეს, რომ ღიად თქმა იმ საიდუმლოებებისა, რომელთა აღქმის ღირსიც ჩვენ გავხდით, ნიშნავს, რომ ვერ ვატარებთ მას. ალაჰის ერთი სახელი არის სატარი (მიმალული, საიდუმლოს ფარდით ჩამოშვებული) და ეს გახსოვდეს! ნუ გასცემ ბედნიერებას ფუჭი წონასწორობის დაკარგვითა და ამაღლებული ზემგრძნობიარობით"*

*ზოგჯერ რასულულაჰი (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) ისე აივსებოდა სულიერი ბედნიერებითა და კეთილგანწყობით, რომ შეუძლებელი იყო შეუსვენებლივ გაეძლო ამისთვის. განსაკუთრებით მაშინ, იმ წამებში განიცდიდა ძლიერ ტანჯვას, როდესაც მას თავზე ეყრებოდა ურიცხვი საღვთო საიდუმლოებანი და ინერგებოდა მასში. მაშინ მისი შუბლიდან, როგორც მსხვილი ბრილიანტები ისე მოდიოდა ოფლის წვეთები... ზოგჯერ, როცა მისი თავდავიწყება ბოლო ზღვარს, წერტილს უახლოვდებოდა, ის აიშას (რადიალაჰუ ანჰა)*

*რათა დაბრუნებოდა ჩვეულ ადამიანურ მდგომარეობას ეუბნებოდა: „ო აიშა! არამიწიერმა სულიერებამ დაისადგურა და დაიპყრო მთელი ჩემი არსი. დაჯექი, ცოტა გაისაუბრე ჩემთან!“ ხოლო იმ შემთხვევებში, როდესაც მიწიერი საქმეები სძალავდა, ის ცდილობდა შეენარჩუნებინა ძალთა თანაფარდობა თავის წინასწარმეტყველების რაობასა და მიწიერ, მომაკვდავ ადამიანს შორის, მაშინ ის ამბობდა: „ო ბილიალ! შენ წამიკითხე აზანი!“ ასე, რომ არ ყოფილიყო შეუძლებელი იქნებოდა სოლიდარობა ამ წმინდა ქმნილებასა და მათ შორის ვინც მასთან იდგა.*



ბედნიერებისა და კეთილგანწყობის ატმოსფეროში, ალაჰის წინასწარმეტყველთან (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) ყველაზე მეტად ჩაღრმავებული იყო აბუ ბაქრი (რადიალაჰუ ანჰუ). მასა და წინასწარმეტყველ მუჰამედს (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) შორის იყო ხოლმე ისეთი საუბრები, რომლის შინაარსიც მათ გარდა არ იცოდა არავინ. უმარი (რადიალაჰუ ანჰუ) მათ ასეთ სულიერ ურთიერთობაზე შემდეგს მოგვითხრობს:

*„მე შევედი რასულულაჰთან (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) და დავინახე, რომ ის ესაუბრებოდა აბუ ბაქრს (რადიალაჰუ ანჰუ) ალაჰის რელიგიაზე, დავჯექი მათ შორის, ვუსმენდი მათ და არა გამეგებოდა რა, თითქოს მე არ მესმოდა და არ ვიცოდი არაბული ენა, ვერაფერი ვერ გავიგე რაზეც ისინი საუბრობდნენ, მაშინ მე ვიკითხე: „ეს რა არის? თქვენ რა სულ ასე ესაუბრებით*





*წინასწარმეტყველს (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ)?“ – აბუ ბაქრმა (რადიალაჰუ ანჰუ) მიპასუხა: „დიახ ასეა, როცა ჩვენ მარტო ვართ რასულულაჰთან, მაშინ ასე ვსაუბრობთ...“*



მუჰამედ წინასწარმეტყველი (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) ერთ ბრწყინვალე ჰადისში წარმოთქვამს შემდეგ სიტყვებს: *„ჩვენ წინასწარმეტყველნი ვალდებული ვართ გავითვალისწინოთ ადამიანთა გონებრივი დონე და ვესაუბროთ მათ მათთვის გასაგებ ენაზე“.*

სხვა ბრწყინვალე ჰადისსში მოყავს შემდეგი განმარტება: *„ისაუბრეთ ადამიანებთან იმ ენაზე, არა თქვენმა, არამედ მათმა გონებამ, რომ აღიქვას!“*

არის მთელი რიგი ჰადისებისა, რომლებიც გვამცნობენ, რომ მიწიერი სამყარო ესაა-ილუზიებისა და დამაბნეველი სამყარო, ის მატყუარაა და ძალიან შეუბრალებელი, სასტიკია.

იმის მიუხედავად, რომ ვიცით მიწიერი სამყარო თუ რა ცვალებადია, რომ ის მოსრიალე აჩრდილივითაა, ვიცით ჭეშმარიტება გარდაუვალი სიკვდილისა, მეტიც იმის მიუხედავად, რომ ჩვენმა უახლოესმა ადამიანებმა დატივეს სააქაო, ჩვენი უმეტესობა მაინც ვერ არიდებს თავს დაბნეულობას, აძლევს ნებას თავისი თავი ატყუებინოს ამ ქაოსისა და ვერაგი სამყაროს „ძვირფასეულობებს“! როგორც ბრწყინვალე ჰადესში წერია, ეს იმიტომ ხდება, რომ მიწიერი სამყარო სავსეა ჯადოქრობითა და მანკიერი ცდუნებებით. ხოლო ჩვენი

არა შორსმხედველობა არის შედეგი და ნიშანი ამ ჯადოქრობისა და მანკიერებისა.



მავლიანა ჯალალეთინ რუმი თავის ბაიათებში მშვენივრად გვიხსნის მანკიერებისა და ჯადოქრობის აზრს მიწიერ სამყაროში: „ის გრძნეული, რომელიც მთვარის შუქზე აჩქარებით ზომავს 500 არშინ იშვიათ ნაჭერს. როცა ის წაიღებს, შენი ვერცხლის მონეტის მსგავს სიცოცხლეს, აღმოჩნდება, რომ შენი სიცოცხლის მონეტა გახარჯულია, ხოლო ლანდის მსგავსი, ქიმერული ნაჭერი გამქრალია და შენი მთელი სიმდიდრე დახარჯულია.“ ო ადამიანო, გაბრიყვებულო სამყაროს ცთუნებითა და მათზე მიმყოლო! შენ უნდა წაიკითხო ლოცვა „კულ აუზუ“ და მიმართო ღმერთს ლოცვით:

**„ო ღმერთო! გამოიჩინე მოწყალება და დამიცავი მე ცთუნებისაგან, რომლებიც ჩემს რაობაში მრავლად არიან!“**









## ცირანის „სიკეთე“!

მე მითხარ, ნუთუ გაზაფხულზე ქვა

მწვანე ხდება, ფოთლეულით იფარება?

შენ იქეც მიწად, რამეთუ აღმოცენდნენ

სხვადასხვაგვარი ყვავილნი და ვარდნი

სხვადასხვა, ყველანაირი შეფერილობისა!

მავლიანა ჯალალეთდინ რუმი

## ტირანის „სიკეთე“!

ერთი ფადიშაჰი, პარასკევის ნამაზზე მეჩეთისკენ გაემართა. მთელი ხალხი შეიყარა, რათა მისთვის თვალი შეევლოთ. ფადისაჰის დაცვა ხმამაღლა უყვიროდა ხალხს, რომ გზა დაეთმოთ, გვერდზე გამდგარიყვნენ და გზა გაენთავისუფლებინათ ფადიშაჰისთვის, თან ამასთან ერთად გულუხვად ურიგებდნენ ხალხს პანჩურებსა და ჯოხებით ცემდნენ. ბრბოში შემთხვევით მოხვედრილ ფაკირს კაი გვარიანად მოხვდა წიხლებიცა და ჯოხითაც სცემეს. მთლად სისხლში კაი გვარიანად მოთხვრილმა ხმამაღლა შესძახა ფადიშაჰს: „შეხედე შენს უსამართლობას და დესპოტიზმს! შენ თუ მართალი ხალხის წინაშე ასე იქცევი, დაე ყოვლისშემძლე ალაჰმა დაიფაროს ყველა შენი ბნელი ქცევისგან! არადა შენ თვლი, რომ კეთილ საქმეს აკეთებ და მეჩეთში მიდიხარ! და თუ შენი კეთილი საქმეა, მაშ ბოროტება რაღაა ვინ იცის?“



**მასნავი:**

*„მოძალადის სიკეთე ასეთია, ხოლო მისი ბოროტი საქმეები, წადი და თავად განსაჯე!...“*





ისტორიამ გვანახა უამრავი მაგალითი იმისა თუ როგორ უსწორდება ხალხს მძვინვარე, სასტიკი, უსამართლო, ეგოისტი წინამძღვრები, ისინი ადამიანებს ტკივილს აყენებენ, ტანჯავენ ხალხს და სულიერ ტრამვას აყენებენ, ისტორია გვაჩვენებს ამ მმართველების სამწუხარო დასასრულსაც.

ამ მმართველთა საპირისპიროდ ისტორიას ახსოვს უამრავი მაგალითი სამართლიანი, წარმატებული, პატიოსანი, ალტრუიზმით სავსე, კეთილშობილი და ხალხისადმი სითბოთი და სიყვარულით განმსჭვალული მმართველებიც, რომლებმაც დაიმსახურეს ხალხის პატივისცემა და იქცნენ სამაგალითო წინამძღვრებად.

„ასრი საადათი“ და „ხულაფა-რაშიდინის“ მმართველობის ეპოქა ან ოთხთა

სამართლიან მმართველთა ხანამ ადამიანებს აჩუქა იმხელა ბედნიერება და სულიერი სიმშვიდე, რომლის მაგალითიც კაცობრიობის ისტორიაში მანამდე არ არსებობდა. ეს ეპოქა განთქმული იყო თავისი უამრავი ბრწყინვალე ჰუმანურობისა და ადამიანებთან სამართლიანი დამოკიდებულების მაგალითებით.



ხალიფა უმარმა (რადიალაჰუ ანჰუ) მიიღო რა ხალიფას ტიტული, კითხა ხალხს: „ხალხო! როგორ მოიქცევით თქვენ თუ მე გადაუხვიე კანონს, სამართალს და სამართლიანობას?“ ერთმა ადამიანმა მასიდან დაუყვირა: „ო უმარ! შენ თუ გადაუხვევ მაგ გზიდან, ჩვენ ხმლის მეშვეობით გამოგასწორებთ!“ ასე-





თი პასუხით გახარებულმა უმარმა (რადიალაჰუ ანჰუ) თქვა: „დიდება ალაჰს! მე მყავს მეგობრები, რომლებიც გამომასწორებენ მე თავიანთი ხმლით!"

ცნობილია, რომ ხალიფა უმარი თავისი მმართველობის დროს პირადად გაჭირვებით ცხოვრობდა, თუმცა იმავდროულად სახელმწიფო ხაზინა სავსე იყო. ზოგიერთმა მაღალჩინოსანმა საჰიბმა ჩაუნერგა ხალიფა უმარის ქალიშვილს, ხაფსეს (რადიალაჰუ ანჰა), რომ მას ეთქვა მამამისისთვის და პირადი კეთილდღეობისათვის ხაზინიდან დოტაცია გაეკეთებინა. როცა მართლმორწმუნეთა დედა ხაფსამ (რადიალაჰუ ანჰა), ცოლყოფილმა წინასწარმეტყველის (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) მეუღლე და მიპასუხე, როგორ ქონდა მატერიალური მხარე ალაჰის რჩეულს?" პასუხი ასეთი იყო: „ნორმის ფარგლებში."

ხალიფა უმარმა მაშინვე გააგრძელა საუბარი: „ჩემი და ჩემი ორი მეგობრის (მუჰამედ წინასწარმეტყველისა და ხალიფა აბუ ბაქრის) მდგომარეობა მსგავსია ერთი გზისკენ მავალი სამი მეგზურისა. ერთი მათგანი წინასწარმეტყველია, რომელმაც მიაღწია თავის ადგილს. მეორე ხალიფა აბუ ბაქრია, რომელიც იმავე გზით მავალია და დაეწია პირველს. მესამეს კი უნდა, რომ მათ გზას გაჰყვეს და მათსავით სიმაღლეები დაიპყროს, ხოლო თუ მე თან მექნება ბევრი ტვირთი, მაშინ მე ვერ მოვახერხებ მათ დაწევას!"

არ უყურებდა და არად აგდებდა უამრავ ნადავლს, არც ხაზინის სიმდიდრეს, მან არ მიიღო არავის დახმარება. კმაყოფილდებოდა მცირედით. ის არასოდეს





დაშვებულა იქამდე, რომ დაინტერესებულიყო პირადი კეთილდღეობით. სიკვდილის ჟამს მას ვალები ჰქონდა...



„ხულაფა-ი რაშიდინის“ დროს ბევრი იყო ასეთი და მსგავსი მაგალითები... შემდეგ დროება შეიცვალა და დადგა დრო მმართველობისა ომეიადებისა და აბასიდების, მათ დროს იყო, როგორც დადებითი ასევე უარყოფითი მაგალითებიც. უმარ ბინ აბდულაზიზი გახდა სამართლიანობისა და კეთილშობილების განსახიერება, წინასწარმეტყველ მუჰამედის (სალაალაჰ ალეიჰ ვა სალამ) შვილიშვილი ჰუსეინი (რადიალლაჰუ ანჰუ) სასტიკად იქნა მოკლული და შაჰიდი გახდა. იმამ აზამ აბუ ხანიფა და აჰმედ ბინ ჰანბალი, მსოფლიო დონის მუსლიმანი სწავლულები, სასტიკად იდევნებოდნენ, რამეთუ არ გახდნენ იარაღი მტარვალთა და დესპოტთა ხელში. თუმცა იყო სხვა ადამიანებიც, სრულიად საპირისპირო შეხედულებისა...

შეიხი სადი თავის წიგნში „გიულისტანი“ წერს: „ერთმა უკმეხმა და ცოდვილმა ტირანმა კითხა ერთხელ ალაჰის მსახურს: „ღვთისმსახურებიდან რომელია ყველაზე კარგი და სამაგალითო?“ მან უპასუხა: „შენთვის ყველაზე კარგი იქნება ძილი, რამეთუ ძილის დროს შენ არ შეგიძლია და არ გძალუძს აწყენიო ვინმეს!“

საკუთარი ინსტიქტებთან გარიგებაზე არ წასვლა, სურვილი, გატაცება, ხალხის წინაშე თავის ამაყად დაჭერა-აი ესაა ალაჰის მსახურება, რაც ქებას იმსახ-

ურებს. აქ აღსანიშნავია ისიც, რომ მორჩილება არა იმისთვის უნდა გამოჩნდეს, რომ შენი სარგებელი მიიღო ან შეხვიდე ადამიანებთან ნდობაში. ყოვლისშემძლე ალაჰისადმი მორჩილება და თავმდაბლობა აირ ა ესაჭიროება ადამიანს. წინააღმდეგ შემთხვევაში, სირცხვილი ელის მას!

მორჩილების საწინააღმდეგოა-პატივმოყვარეობა და ქედმაღლობა. დიდება ეს ყველაზე დიდი უბედურებაა ადამიანის რაობისათვის. დიდების მაძიებელ ადამიანს შეუძლია განახორციელოს ძალადობა და შეავიწროვოს სხვა ადამიანები, ისე რომ ეს თავად ვერც კი შეიგრძნოს. ის ჩამოყალიბდება სულმდაბალ და დესპოტ ადამიანად.

მავლიანა ჯალალედდინ რუმს ეკუთვნის შემდეგი სიტყვები: *„ნუთუ გაზაფხულზე ქვა ხდება მწვანე, და იფარება ფოთლეულობით? შენ იქეც მიწად, რამეთუ აღმოცენდნენ ვარდნი და ყვავილნი ყველა სხვადასხვა შეფერილობისა!“*

ანუ გაზაფხულის კეთილგანწყობილებისა და მრავალფეროვნებისგან სარგებელს მხოლოდ მიწა იღებს. ქვაც ასევე ხედავს გაზაფხულის ამ მრავალფეროვნებას, თუმცა ვერაფერ სარგებელს ვერ იღებს ამ მრავალფეროვნებიდან... გაქვავებული და ცივი გულის ადამიანები ჰგვანან უსიცოცხლო, უსულო ნივთებს. მათ არავითარი სარგებელი არა აქვთ აპრილის კეთილმოწყალე წვიმისგან.

მათ ვინც ვერ მოახერხა შეემოსა თავისი რაობა, უწევთ მსახურება და ემონებიან მხოლოდ თავიანთ





სურვილებს და გატაცებებს. ასეთი ადამიანებისათვის მათივე რაობა ხდება ტრაგიკული თავშესაფარი, რომელთაც ისინი ეთაყვანებიან...



სახელმწიფო სამსახურში მყოფი მამაკაცები, რომელთაც მოიხვეჭეს პატივი, ღირსება და დიდებით შევიდნენ ისტორიაში, იყვნენ დიდებული სულიერი წინამძღოლები, ისინი იყვნენ კეთილი გულის ადამიანები, ხოლო მათი სახელები საუკუნეებმა შემოინახა. უდიდესი მურშიდი ედებალი იყო ართუგრულა ღაზის წინამძღოლი, მოგვიანებით მისი ვაჟი, ოსმანიც ასევე გახდა წინამძღოლი. ართუგრულ ღაზმა უძვირფასესი კეთილი სიტყვებით მიმართა თავის ვაჟ ოსმანს და ეს სიტყვები შესაძლებელია ყველა სულიერი ორიენტაციის ხალიფამ და მმართველმა გამოიყენოს: „მისმინე შვილო! შენ შეგიძლია მაწყენინო მე, მაგრამ ვერ აწყენიებ შეიხ ედებალს. ის ჩვენი შტოს სულიერი მზეა. მისი სასწორი აბსოლუტურად თანაბარია და იოტისოდენადაც კი არ იცვლება. წადი ჩემს წინააღმდეგ, მაგრამ მის წინააღმდეგ ნუ წახვალ. თუ შენ წახვალ ჩემს წინააღმდეგ, ეს მტკივნეული იქნება და მე გავბრაზდები. ხოლო თუ შენ წახვალ მის წინააღმდეგ, მაშინ ჩემი თვალები შენ აღარ შეგხედავენ და თუ შეგხედავენ, მაშინ აღარ დაგინახავენ! ეს სიტყვები მიმართულია არა შეიხ ედებალისადმი, არამედ შენდამი! და ჩემი ეს სიტყვები მიიღე როგორც ანდერძი!..“

ოსმან ღაზი იყო ძალიან ცოცხალი და მოძრავი

ბავშვი, მისი აღზრდა ებარა შეიხ ედებალს, რომელმაც აგრძნობინა მას გემო ალლაჰის მარიფათულაჭისა. შეიხმა ასწავლა მას ალტრუიზმი, საგნებისადმი სერიოზული დამოკიდებულება, ასეთი თანმიმდევრულობა დაეხმარა მას ქცეულიყო ჩამოყალიბებულ ადამიანად. ასე და ამგვარად შეიხმა ედებალმა აღზარდა მსოფლიო მაშტაბის სახელმწიფო მოღვაწე. ამ თვალსაზრისით შეიხი ედებალი ითვლება ოსმალეთის იმპერიის მთავარ არქიტექტორად. რადგან სხვა მიწა-წყლებს (ბეილიკებს) არ ყავდათ ასეთი შეიხ ედებალის მსგავსი,ისინი დროთა განმავლობაში უკან ჩამორჩნენ. ოსმალეთის სამთავრო კი უმოკლეს დროში ჯერ სახელმწიფო დონის, ხოლო შემდეგ კი მსოფლიო დონის ბატონობისთვის მზად იყო... ექვსი საუკუნის მანძილზე ის აცნობდა ისლამს მსოფლიოს, იდგა სიმართლისა და ადამიანთა სამართლიანობის სადარაჯოზე. შეიხ ედებალი, ოსმან ღაზის აძლევს რეკომენდაციას და ეს რეკომენდაცია გამოადგება ყველა სახელმწიფო მოხელეს: „ო შვილო! შენ ბეი ხარ, გვარის წინამძღოლი! ამის *შემდეგ მრისხანება-ჩვენ, მოსმენა-შენ!... უკმაყოფილება, წყენა, სევდა-ჩვენ, გახარება, სიამოვნება-შენ... დადანაშაულება ჩვენ, მოთმინება და ყველაფრის გადატანა-შენ... შეცდომები, დაბნეულობა, უმწეობა-ჩვენ, არ განრისხდე და შეძელი პატიება-შენ... ცუდი აზრები, ცუდი სიტყვები, უსამართლობა-ჩვენ, მიტევება-შენ...*

*ო შვილო! დაშორება-ჩვენ, შევსება და სრულყოფა-შენ... სიზარმაცე, აპათია, ინერტულობა-ჩვენ, გაღვიძება, სტიმულირება, გამხნევება, ფორმირება-შენ...*

*ო შვილო! უმძიმესია შენი ტვირთი, შენი საქმე რთუ-*





*ლია, ხოლო ძალა კი ბეწვზე ჰკიდია... დაე ყოვლისშემძლე ალაჰი იყოს ამ გზაზე შენი თანაშემწე და მეგზური! დაე მან აკურთხოს შენი მიწა-წყალი! რამეთუ მან მოიტანა სარგებელი ალაჰის გზაზე!*

*დაე ანათებდეს ის და მისი სხივი ყველაზე მიყრუებულ, შორეულ ადგილსაც კი გაანათებს. დაე ალაჰმა მოგცეს შენ ძალა, რათა ატარო ეს ტვირთი და ასევე გონი და გული, რათა შენ არ გადაუხვიო აღებული კურსიდან გზაზე! შენ და შენმა მეგობრებმა უნდა გააგრძელოთ ის გზა, რაც ჩვენ მახვილით ხელში ანდერძით დაგვიტოვეს, ხოლო ისეთი დერვიშები როგორიც ჩვენ ვართ, იდეით, აზრით, განსჯითა და ლოცვით ვალდებულნი ვართ გაგიკაფოთ გზა. მოთმინება ძალიან საჭიროა. მის დროზე ადრე ყვავილი არ იფურჩქნება. არ შეიძლება უმწიფარი ხილის ჭამა და თუ მაინც შეჭამ მოუმწიფებელს, ნაყოფი არ გადაგივა და ყელში გაგეჩხირება. არაალესილი, უმაქნისი მახვილი, უმწიფარი ნაყოფის მსგავსია.*

*დაე შენმა ხალხმა იცხოვროს თავისი ჭკუით. არ განუდგე მათ და არ შეაქციო ზურგი. ყოველთვის გრძნობდე მათ არსებობას. ზუსტად ასეთი დაკვირვებულობა, მართავს საზოგადოებას და ეს მუდამ გახსოვდეს.*

*ყველაზე დიდი გამარჯვება შენი თავის შეცნობაა. ადამიანი თავისი თავის მტერია. ხოლო მისი მეგობარი თავად ადამიანია, რომელმაც შეიცნო თავი მისი.*

*ქვეყანა ეს არაა საერთო მიღწევა იმ მმართველის გაყოფილი შვილებისა და ძმებისა, რომელიც მართავს*

ქვეყანას. ქვეყანა ეკუთვნის მხოლოდ მმართველს. ხოლო როდესაც ის დატოვებს წუთისოფელს, მმართველობა გადავა მის ხელში ვის ხელშიც ძალაუფლება იქნება. თავის დროზე, ჩვენმა წინაპრებმა დაუშვეს შეცდომა და ვიდრე ცოცხლები იყვნენ, დაუნაწილეს სამშობლო გამოყოფილი მიწა-წყლით თავიანთ ვაჟებსა და ნათესავებს. აი ამის გამო ვერ შეძლეს მათ არსებობა და არ მიცეს არსებობის საშუალება...“ (ამ მიმართვამ გააძლებინა ოსმალეთის იმპერიას არსებობის 600 წელი).

„ადამიანი, რომელმაც ერთხელ უკვე ჭამა, მჩატედ ვერ დგება სკამიდან. ხოლო ადამიანი თუ საერთოდ არ აანძრევს სხეულს, მაშინ გაზარმაცდება და გაზულუქდება. ხოლო გაზულუქებულ-გაზარმაცებული ადამიანი იწყებს საუბარს, რომელიც გადადის კამათსა და ჭორებში. ხოლო როცა იწყება ჭორები, ამას კარგ მდგომარეობამდე არ მივყავართ. მეგობარი გექცევა მტრად, ხოლო მტერი გაცხოველდება და სატანას ემსგავსება! სისხლი ტყუილუბრალოდ არ უნდა იღვრებოდეს და თუ მაინც იღვრება ის მაინც უნდა ვიცოდეთ თუ რისთვის. რამეთუ სისხლი წყალი არაა, რომ მიწა მით მოირწყას.

ადამიანს ძალა ერთ დღეს შეიძლება გამოელიოს, მაგრამ ცოდნა არასდროს. ცოდნის სინათლე შიგ ადამიანში აღწევს, დახუჭულ თვალებს მიღმაც კი შედის და შიგნიდან ანათებს.

ცხენი კვდება, მაგრამ უნაგირი რჩება, ადამიანი კვდება, მაგრამ საქმენი მისი, კვალი განვლილი ცხ-





*ოვრებისა რჩება. ცრემლები უნდა დავღვაროთ არა მათზე ვინც გარდაიცვალა, არამედ მათზე ვინც თავის შემდეგ არაფერი დატოვა... და სჯობს საქმე დავიწყოთ იმ ადგილიდან სადაც შეწყვიტა მან და დატოვა მიწიერი სამყარო.*

*ვერ ვიტან ომს. არ მიყვარს სისხლისღვრა. მაგრამ ვიცი, რომ სიცოცხლისათვის მახვილი სულ მზადყოფნაში უნდა იყვეს! დანაშაულია აღმართი მახვილი, ადამიანისათვის სიცოცხლის წასართმევად. მმართველი განუყოფელია თავისი ხალხისგან. ომები არ უნდა იწყებოდეს მმართველთა ხუშტურების გამო.*

*ჩვენ არა გვაქვს დრო უაზრო დროსტარებებსა და დასვენებებზე, რამეთუ დრო სწრაფმავალია. მარტოობა აშინებს მათ, ვისაც მისი ეშინიათ. მიწათმოქმედმა, რომელმაც იცის თესვის დრო, არავის ეკითხება რჩევას. თუნდაც ის მარტოდმარტო დარჩეს. მისთვის საკმარისია იცოდეს, რომ მიწა გათბა და დადგა დრო თესლი ჩაყაროს. სიყვარული უნდა იყოს საქმის ძირითადი ღერძი. სიყვარული ჩუმია, მას არ უყვარს ხმამაღალი სიტყვები. არ შეიძლება იყო საყვარელი, სინამდვილეში კი თამაშობდე საყვარელს და თვალთმაქცობდე. ოსმან! ვისაც არ ახსოვს თავისი წარსული, ის ვერც მომავალს გაიგებს! გახსოვდეს შენი წარსული, რათა მომავალი გქონდეს საიმედო და მტკიცე! არ დაგავიწყდეს შენ საიდან მოდი და საით მიდიხარ!"*



ოსმან ბეის შესისხლხორცებული ჰქონდა შეიხ ედე-

ბალის ეს ძვირფასი შეგონებები. თან დროც ამასვე ითხოვდა, რადგან ოსმან ბეი ძალზე მძიმე მდგომარეობაში იმყოფებოდა. ბევრი პრობლემა ჰქონდა და აღარ იცოდა, რა ექნა! ეცადა დაქსაქსული სამთავროების გაერთიანება, თუ ბიზანტიასთან, გერმიინის შთამომავლებთან და მონგოლებთან ზავი შეენარჩუნებინა, თუ ურწმუნოებთან ებრძოლა.

ასე რომ, ამ და ამგვარი სხვა პრობლემების გადასაჭრელად შეიხი ედებალი ოსმან ბეისთვის იყო სულიერი შუქურა, რომელიც ჩიხიდან გამოსასვლელ გზას აჩვენებდა. ოსმალეთის ხალიფატში დიდი ყურადღება ეთმობოდა ტახტის მემკვიდრის აღზრდას. მათი აღზრდა-განვითარება სიყრმიდანვე იწყებოდა. ეს საქმე მინდობილი ჰქონდათ იმ დროის ავტორიტეტულ სწავლულებს, რადგან სამომავლოდ მამული მათ გადაეცემოდა. გაერთიანებული ისლამური სახელმწიფოს არსებობის გარანტია იყო მამულის სამართლიანი მართვა. მას შემდეგაც კი, რაც მემკვიდრეები ტახტზე ავიდოდნენ, მურშიდების აუცილებელი დახმარება და მითითებები გრძელდებოდა. ხელისუფლებასი მყოფთათვის მურშიდების ყურადღება, წყალობა ყველა პერიოდში დედობრივ სითბოსა და სინაზეს გავდა. არსებობს გაფრთხილებებისა და მითითებების შემცველი უამრავი მკაცრი წერილი აზიზ მაჰმუდ ჰუდაის მიერ სულთან მურად მესამის მიმართ მიწერილი. ის მიყვებოდა სტამბოლიდან თაბრიზამდე მიმავალ ჯარს, რომლის მეთაურიც იყო ფარხად ფაშა. ჯარისკაცები, ასევე თაბრიზის მცხოვრებლები მოწმენი გახდნენ ამ „სულის სულთნის“ ლოცვებსა და სულიერების. მოვ-





იყვანთ ფადიშაჰთა გაფრთხილების მაგალითს. როცა ფადიშაჰები სასახლის კიბეზე ჩამოდიოდნენ პარასკევის ნამაზის სალოცავად ერთი დაახლოებული პირი გამუდმებით ლოცულობდა ფადიშაჰების კეთილდღეობისთვის და გამოხატავდა რა მათ მიმართ სიყვარულს, ყვიროდა: „უამრავი წელი! ბედნიერი მგზავრობა! ბედნიერებას გისურვებთ!" ხალხის მიერ მოწყობილი ოვაციების ფონზე ფადიშაჰი გადიოდა დაცვის ორმაგ კორდონში. მოსახლეობის ამგვარი მიღებით რომ არ გაყოყოჩებულიყო, დაცვის წევრები მას ჩურჩულით ეუბნებოდნენ: „ნუ დააბრმავებს საკუთარი დიდება! არსებობს ალლაჰი, რომელიც შენზე მეტია! ედებალის მიმდევრები მართავდნენ ფადიშაჰებს, იმპერიას და ხალხს, უბოძებდნენ რა მათ სულის შთაგონებას. **ემირ სულთან იილდირიმ ჰაჯი ბაირამ ველი, მურად II, აკშამსედდინი, ფათიჰა, მეჰდი ფაშა, ბაიაზიდ იბნ ქემალ ფაშა, იავუზ მარკეზ და სუნბულ ეფენდი, კანუნი, აზიზ მაჰმუდ ჰუდაი, მურადა III, მურადა IV.**



იავუზ სულთან სელიმის დროინდელი ჟამთააღმწერელი და ისტორიოგრაფი წერს: *„როცა იავუზი ეგვიპტეში შედიოდა, მის სანახავად ხალხი ფანჯრებს აწყდებოდა და ქუჩებში გამორბოდა. იავუზი პროცესიის თავში კი არა, თავის მოკრძალებულ ჯარისკაცებთან ერთად მოდიოდა. მისი ჩაცმულობა არაფრით განსხვავდებოდა ჯარისკაცების ჩაცმულობისგან. ერთხელ, როდესაც ის ეგვიპტიდან ბრუნდებოდა, პარასკევის ხუტბაზე მის შესახებ თქვეს: აი, ორი წმინდა ქალაქის*

*– მექის და მედინის მბრძანებები“! მაშინ მან თვალ-ცრემლიანმა თქვა: „არა, არა! პირიქით! მე ორი წმინ-და ქალაქის – მექის და მედინის მსახური ვარ!“ ერთ დღეს, როცა სტამბოლში ბრუნდებოდნენ, მიუახლოვდ-ნენ უსკუდარის რაიონს. როდესაც მას შეატყობინეს, რომ ხალხი მის პატივსაცემად საზეიმო დახვედრას აწყობდა, მან თავის გუვერნორს, ჰასან ჯანს უთხრა: „დაე, შებინდდეს. ყველა სახლში წავა, ქუჩები დაცარ-იელდება და მარტო ამის მერე შევალ სტამბოლში. დაე, ოვაციებმა, მისალმებამ, მილოცვებმა, რომლებიც ჩვენში ეიფორიას გამოიწვევენ, არ დაგვამარცხონ და ძირს არ დაგვცენ, რაც ამპარტავნების მიზეზი გახდება!“*



თავიდან იავუზი – არის სინაის საშინელი უდაბნოს ლომი, ეგვიპტეში შესვლის დროს - მართლმორწმუნე მოკრძალებული მუმინი, რომელიც თვალზე ცრემლ-მომდგარი უზენაეს ალლაჰს მადლობას სწირავდა. უსკუდარში კი ის ჩვენ თვალწინ წარსდგება დერვიშის სახით, რომელმაც თავისი ბუნებრივი მოთხოვნილებები მოთოკა, მთლიანად იმყოფება სულიერი სიხარულის ღვთიურ მდგომარეობაში. აი, რას ეუბნება ის თავის გუვერნორს, ჰასან ჯანს:

*დავი-დარაბაა ხელმწიფედ ყოფნა ქვეყნისა,*

*უფრო კარგი აბა რაა მეგობრად იყო ღმერთისა.*







იავუზის გუვერნორი ჰასან ჯანი ასე ყვება მისი ცხოვრების ბოლო წუთების შესახებ: „მის ზურგზე გაჩნდა კარბუნკული, რომელიც საკმაოდ მოკლე დროში ისეთ დიდ ღრმულად გადაიქცა, რომ თავისუფლად შეიძლებოდა იავუზის ღვიძლის დანახვა. ის ძალიან იტანჯებოდა ტკივილებისგან. მე მას ვუთხარი: ჩემო ფადიშაჰო! სჩანს, დადგა დრო, უზენაეს ალლაჰს შეუერთდეთ!" დიდმა სულთანმა, შემოტრიალდა რა ჩემსკენ, გაკვირვებულმა შემომხედა და მითხრა: „ჰასან, ჰასან, როგორ გგონია, ამ წუთამდე ვისთან ვიყავი? ჯობია იასინის სურა წამიკითხო და ვიდრე მე ამ სურას ვკითხულობდი, მან სული ალლაჰს მიაბარა".

მისი მმართველობის ცხრა წლის განმავლობაში ვერც უდიდეს გამარჯვებებმა, ვერც უნიფორმებმა, რომლებიც მან მსოფლიოს აჩუქა, ვერც მოკვდავთა მხრიდან ქება-დიდებამ ის ვერ დააბრმავა. მან მთელი ცხოვრება ალლაჰზე ფიქრში, მასთან ყოფნაში, მხოლოდ მის სამსახურში და მხოლოდ მისი დახმარების იმედით გაატარა.

**ღმერთო! წაგვიყვანე ჩვენ ალლაჰის სამსახურის სამეფოსკენ, რომელიც ჭეშმარიტი სამეფოა ჩვენ უკანასკნელ ამოსუნთქვამდე!**

**ამინ!**







## პატიმრობიდან თავისუფლებისკენ

„გარდაცვლილს საკაცეზე როცა დამასვენებენ, ნუ იტყვი: „ეჰ, განშორება განშორება“; ან როცა საფლავს მიმაბარებენ, არ თქვა: „მშვიდობით, მშვიდობით“! რადგან ჩემთვის სიკვდილი სასიხარულოა და არა სამწუხარო.“

მევლანა ჯალალედინ რუმი

## პატიმრობიდან თავისუფლებისკენ

ერთ ვაჭარს გალიაში გამომწყვდეული ლამაზი თუთიყუში ყავდა, რომელიც ძალიან უყვარდა. ერთხელ, როდესაც ინდოეთში აპირებდა გამგზავრებას სავაჭროდ, ვაჭარმა წინასწარ გაარკვია, თუ რა სურდათ მის მსახურებს და უამრავი შეკვეთა დააგროვა. ის დიდსულოვანი და გულუხვი იყო. სხვათა შორის, თუთიყუშსაც ჰკითხა, მისთვის ინდოეთიდან რა ჩამოეტანა და ასეთი პასუხი მიიღო: „იქაურ თუთიყუშებს ჩემ ცხოვრებაზე მოუყევი და მოკითხვა გადაეცი." გალიაში გამომწყვდეულ თუთიყუშს ინდოელი თუთიყუშებისთვის გადატანითი მნიშვნელობით უნდოდა ეთქვა: „გალიაში გამომწყვდეულ თუთიყუშ-პატიმარს, რომელიც ხაფანგშია გაბმული, თქვენი შურს. ის განწირულია, ცხოვრების ბოლომდე გალიაში იჯდეს. გიგზავნით რა მოკითხვას, მას თქვენი დახმარების იმედი აქვს, მოელის, რომ თქვენ სწორ გზაზე დააყენებთ და გალიიდან გამოსასვლელ გზას ასწავლით."

„ეს საქმეა?! მე რკინის გალიაში უნდა ვიჯდე, მაშინ როცა თქვენ მწვანე ტყეებში, ლამაზ ყვავილებს შორის ხარობთ! მე აქ ციხეში ვარ, თქვენ კი ულამაზეს ყვავილთა შორის. ნუთუ ერთგული მეგობრები ასე უნდა მოიქცნენ? სამართლიანი იქნება, რომ მე,





სამშობლოსგან, თქვენგან შორს გადახვეწილი ჩემი სულის ტანჯვა-წამებაში მოვკვდე? თუთიყუშებო, თქვენი საქმის მცოდნენო! როდესაც დილით მინდვრის ბალახიდან ცვარ-ნამს დალევთ, ეს საწყალი, უბედური თუთიყუში გაიხსენეთ. გახსოვდეთ მეგობრები – ეს წმინდა საქმეა! ეს ბედნიერებაა. განსაკუთრებით, თუ ახსოვს ლეილას, და ის ვინც ახსოვთ –მეჯნუნია. ო, თუთიყუშებო, რომლებიც გვერდი-გვერდ დაფრინავთ ტყეებში! მაშინ, როცა, თქვენ თავისუფლებით ტკბებით, ჩემი გული სისხლისგან იცლება თქვენთან განშორების გამო. თუ გინდათ, სიცოცხლე დამიბრუნოთ, რომ ბედნიერი და მხიარული გავხდე,ჩემ მაგივრად დალიეთ რამდენიმე წვეთი სიცოცხლის იმ ელექსირის, რომელსაც თქვენ სვამთ! მიწას დააწვეთეთ რამდენიმე წვეთი თქვენი უბედური მოძმის პატივსაცემად!"

ვაჭარი, მიიღო რა თუთიყუშის სურვილი მხედველობაში, გზას გაუდგა. ჩავიდა რა ინდოეთში, დაინახა რამდენიმე თუთიყუში,რომლებიც ტოტიდან ტოტზე დახტოდნენ. მან ხმამაღლა, ყველას გასაგონად გადასცა მათ მოკითხვა თავისი თუთიყუშისგან. ამ მოკითხვამ ანუ გალიაში დამწყვდეული თუთიყუშის გოდებამ ერთ ინდოელ თუთიყუშზე ისე იმოქმედა, რომ აღელდა, დაეცა და სული განუტევა. ვაჭარი მონუსხული იყო ნანახით. იგრძნო რა სინდისის ქენჯვნა,საკუთარ თავს უთხრა: „მე ცოცხალი არსების სიკვდილის მიზეზი გავხდი. მე ცოდვილი ვარ. შეიძლება, ეს თუთიყუში ჩემი თუთიყუშის ნათესავია. ოჰ, ეს რა ვქენი! რატომ გადავეცი დანაბარები და ჩემი გაუფრთხილებლობით სიტყვით მოვკალი საბრალო?"

ვაჭარმა დაამთავრა ინდოეთში საქმეები და სამშობლოში დაბრუნდა. დიდი სინანულით და მწუხარებით თავის თუთიყუშს მოუყვა მომხდარის შესახებ. მან თქვა: „ო, ჩემო თ თუთიყუშო, ამ წუთამდე ვნანობ ჩემ მიერ ნათქვამ სიტყვებს! მაგრამ დაგვიანებული სინანული რაღას შველის?“ ვაჭარს სიტყვაც არ ჰქონდა დამთავრებული, რომ თუთიყუშმა, რომელმაც სასურველი პასუხი მოისმინა, კანკალი დაიწყო და გალიის იატაკზე მკვდარი დაეცა.” ამის დანახვაზე ვაჭარი წამოხტა, ქულაჰი (თავსაბურავი) მოიგლიჯა და მიწაზე დააგდო. ის ძალიან უბედური იყო. ტანსაცმელს იხევდა და მოთქვამდა: „ო. ჩემო ულამაზესო თუთიყუშო! ჩემო ტკბილხმიანო ჩიტო! რა მოგივიდა? ჩემო მეგობარო! შუამავალ სულეიმანს (ალეიჰისალლამ) შენნაირი ჩიტი რომ ჰყოლოდა, სხვა ჩიტებს არც შეხედავდა!“ თუთიყუში მისთვის იყო სიხარულის წყარო, მისი მეგობარი და თანამოსაუბრე, რომელსაც ყველა საიდუმლოს უყვებოდა. დარდით აღვსილი ვაჭარი მოთქმა-გოდებას განაგრძობდა და თავს ამ სიტყვებით იმშვიდებდა: „ალლაჰმა მომცა და ალლაჰმავე წამართვა!“ სულ ცდილობდა, მომხდარის არსი გაეგო. ძალიან იტანჯებოდა იმის გამო, რომ უძვირფასეს მეფობასთან მოუწევდა განშორება. როგორც წყალწაღებული ხავსს ეჭიდება ხოლმე, ისიც ცდილობდა ნუგეშის წყარო ეპოვა. ის თავის ენას ადანაშაულებდა, და ამბობდა: „ეჰ, ენავ! შენ სიკვდილების მიზეზი გახდი! უზარმაზარი ზიანი მომაყენე. შენ ხარ ცეცხლი და კალო (თავთავის ლეწვის ადგილი). კიდევ რამდენ ხანს უნდა გადაწვა კალო? ო, ენავ, ჩემი სული შენ გიჩივის! რამდენნაირი გულისტკივილი გადაუტანია მას შენ მიერ

ნათქვამი სიტყვების გამო! ო, ენავ! ზოგჯერ ამოუწურავ საგანძურს გავხარ, მაშინ როცა ალლაჰის ერთგულ, წმინდა მსახურთა საკუთრება ხარ. ხან კი ნამდვილ უბედურებად იქცევი, რომელსაც, როცა უზნეო, უწმინდური ცოდვილივით მწარე გახდები, თავს ვერ დააღწევ. ო, უსინდისო, რწმენის წამრთმეველო ენავ! არც აპირებ, ჩემზე მოწყალება მოიღო? ნახე, როგორ მოვზიდე მშვილდი, რომ ისარი შიგ გულში გამერჭოს და ჩემი სიკვდილის მიზეზი გახდეს!"

ბოლო-ბოლო, ვაჭარმა დაამთავრა მოთქმა-გოდება და თუთიყუში გალიიდან გამოიყვანა. დაიწყო მის დასამარხად ადგილის ძებნა. სწორედ მაშინ თუთიყუში უეცრად გაცოცხლდა, შემობრუნდა და ერთი მაღალი ხის ტოტზე დაჯდა. ჩიტის საქციელით გაოგნებულმა და მომხდარით დაინტერესებულმა ვაჭარმა გასძახა: „ჩემო ჩიტო! ალლაჰის სახელით, გაფიცებ, მითხარი რა ხდება? ისეთი რა გაიგე ინდოელი თუთიტყშის შესახებ ჩემი მონაყოლიდან? ისე, როგორ ახსენი, რომ მომატყუე და გული მომიკალი? მითხარი საიდუმლო, რომ მეც ჩავწვდე სულ მცირედს ამ სულიერ საიდუმლოში. ნუ მომაკლებ ამას." თუთიყუშმა ასე უპასუხა: ინდოელმა თუთიყუშმა, რომელზეც შენ მიამბე, თავისი უსიტყვო ქცევით მითითება მომცა, თითქოს სიცოცხლის ელექსირი დამალევინა, რათა ჩემი მხურვალე გული გაეგრილებინა. მას უნდოდა ჩემთვის ეთქვა: „შენ პატიმრობისთვის შენმა საუცხოო ხმამ გაგწირა!" და კიდევ უნდოდა ეს ეთქვა: „შენ, რომელიც მღერის დიდის თუ პატარასთვის! შენ რომელი სიმღერით აჯადოებ სწავლულებსა და უვიცებს! შენ, რომელიც ხალხს ულა-

მაზესი მელოდიებით ართობ! გახდი კეთილგონიერი, თავი დაანებე გალობას! მოკვდი ჩემსავით და გათავისუფლდი ტყვეობიდან! მე მხოლოდ მითითება შევასრულე. თავი მოვიკალი და გავთავისუფლდი." შემდეგ გააგრძელა: „ბატონო, მე გავთავისუფლდი და ახლა სამშობლოში ვბრუნდები! შენც თუ ჩემნაირად მოიქცევი, საკუთარი სხეულის გალიიდან გათავისუფლდები, მოიპოვებ თავისუფლებას, დაბრუნდები შენს ჭეშმარიტ სამშობლოში, ანუ იქ, საიდანაც შენი წინაპარი შუამავალი ადამი (ალეიჰისალლამ) იყო – სამოთხეში! შენ ძალიან ამაღლდები სულით, თავს დააღწევ რა მიწისგან შექმნილ შენ სხეულს. შენ მიაღწევ სულის სიმაღლეს და ღირსებას!" თითქოს სიზმრიდან გამოერკვაო, ჩაწვდა ნათქვამის არსს და საკუთარ თავს უთხრა: „ჩემთვის საკმარისია ასეთი დარიგება! ამიერიდან ამ გზას გავყვები. ვინაიდან გავიგონე,რომ ეს გზა სწორედ ისაა, რომელიც ადამიანს ეხმარება იპოვოს ჭეშმარიტება, სინათლისკენ მიმავალი გზა და მარადიულობის ელექსირი, რომელიც სიცოცხლის წყაროა."



მონათხრობში ნახსენები, გალიაში გამომწყვდეული თუთუყუში არის სულის განსახიერება, რიმელიც არის სხეულში, ანუ ბუნებრიობის პატიმრობაში. ინდოელი თუთიყუშები კი, რომლებიც ტოტიდან ტოტზე ხტიან – ესაა სულიერი სამყარო ალლაჰი აულიის წმინდანთა, რომლებიც განიწმინდნენ მიწიერი *„ხიბლისგან" და თავი დააღწიეს წარმავალი ცხოვრებისა და ნივთების ტყვეობას. ინდოელმა თუთიტუშებმა გალიაში*





*გამომწყვდეულს დარიგება მისცეს: „მოკვდი ბუნებრივი სიკვდილის დადგომამდე!" ვინაიდან პატიმრობიდან თავის დახსნა მხოლოდ ამ გზითაა შესაძლებელი. მევლანა ჯელალედინ რუმიმ თქვა: „მოკვდით იმისთვის, რომ გაცოცხლდეთ,როცა ჭეშმარიტების დილა დადგება!" ინდოელი თუთიყუშებიც თითქოს ამას ამბობენ: „შენც მოკვდი! ანუ,ბუნებრივი სიკვდილის დადგომამდე გათავისუფლდი საკუთარი ბუნებისგან. შეძლი, რომ ეს იყოს საკუთარი ნება და არჩევანი ბუნებრიობასთან მიმართებაში,მაგრამ აღსდექი სულიერი ცხოვრებისთვის და რთები გაისწორე,რათა სულიერი სიმაღლეებისკენ გაფრინდე."*

განა რა არის სხეულში გამომწყვდეული ტანჯული სულის აგონიის გარდა იმ ადამიანის ცხოვრება, რომელსაც თავისი ჭეშმარიტი ცხოვრება არ გაუვლია და წარმოდგენა არ აქვს მასში ჩამალული ძვირფასი არსის შესახებ? ჭეშმარიტი ცხოვრება იწყება ბუნების სიკვდილის შემდეგ. ვინაიდან ეს სიკვდილი არის თვით ცხოვრება! აი,რატომ ინება მევლანა ჯელალედინ რუმიმ ეთქვა შემდეგი სიტყვები: *„სულის ფრინვეზე მოთხრობა ვაჭრის თუთიყუშის შესახებ მოთხრობას ჰგავს. ო,არაშორსმჭვრეტელო ადამიანო! მოკვდი ამ ჩიტივით, იმისთვის,რომ თავისუფალი გახდე! თუ მარცვალი იქნები, ჩიტები აგკენკვენ,თუ ვარდის კოკორი – პატარა ბავშვები მოგწყვეტენ. გაუფრთხილდი, ღრმად ჩამალე შენი მარცვალი. გაუფრთხილდი კოკორს, როგორც ღობის ძირში ამოსული ბალახი. ეს ნიშნავს, რომ ცნობადობას, საკუთარი თავის წარმოჩინებას, ურჩობას უნდა ერიდო, იყავი მორჩილი, მოკრძალებული ადამიანი! ასე*

*დაემალები ავ თვალს და არ დაკარგავ ზომიერების შეგრძნებას, რადგან „ყოველ პირს ცხვირსახოცს ვერ დააფარებ". (ყველას ვერ გააჩუმებ?)"*

ადამიანი, რომელმაც საკუთარი მშვენება საჯარო გაყიდვაზე გამოიტანა, ჰგავს იმას ვინც უბედურებებს გაშლილი ხელებით ხვდება. ასეთი ადამიანი ხდება ავი თვალის ყურადღების ობიექტი. ცალკე მტერი და ცალკე მოყვარე, სხვა და სხვა გზით, ხელს შეუწყობენ შენს დანგრევას. პირველნი თავიანთი ეჭვიანობით და შურით, მეორენი – თავიანთი მლიქვნელობით და პირმოთნეობით. ამ საშიშროებისგან თავის დასაღწევად არსებობს მხოლოდ ერთი საშუალება – ხალხის თვალთახედვის არედან გასვლა, გაქრობა. გაქრობისთვის საჭიროა ან სიკვდილი, ან მკვდრად თავის მოჩვენება, რაც ნიშნავს მთელი სულით მიეჯაჭვო და შეასრულო ღვთიური დარიგებები. ჯუნაიდ ბაგდადი ასე ხსნის თასავვუფის არსს: „ეს არის ღმერთის მიერ შენში სენი განადგურება და შენს სიცოცხლესთან დაბრუნება." როესაც ღვთის მონა იწმინდება და განეშორება მიწიერ სიბინძურეს, მიისწრაფვის ალლაჰისკენ, ის ღირსი ხება ღვთიური სინათლის და მაშინ მისი უბედურებები კი არა, თავად ის იმარჯვებს და მათ წინაშე ქედს არ იხრის.

მაგალითად, ღვთის რისხვის შედეგად ადიდებულმა წყლებმა გაანადგურა შუამავალ ნუხის (ალეიჰისალამ) და მუსას მტრები, ხოლო ცეცხლი, რომელშიც ნემრუდი უპირებდა ჩაგდებას იბრაჰიმ შუამავალს (ალეიჰის სალამ), აყვავებულ წალკოტად გადაიქცა. ეს შემთხვევითი როდია. ეს არის თავისი ერთგული მსახურე-

ბის მიმართ ღმერთის წყალობის, მზრუნველობის და მფარველობის მშვენიერი გამოვლინება, რაც სავსეა სიბრძნით და ღრმა საიდუმლო აზრით.



მეორე მხრივ, ეს ჭეშმარიტებები შეიცავს აზრს იმის შესახებ, რომ ღვთის წყალობა, ამა თუ იმ ფორმით, მოევლინება ღვთის სხვა ღირსეულ მსახურებსაც. ღვთის მონას ეწყალობება გათავისუფლება ეგოიზმისგან –ანუ იმ თვისებისგან, რომელმაც დარუპა ეშმაკი (შაითანი), რომელიც მერე ყოველგვარ მიწიერს განეშორა და ღმერთისკენ წავიდა, აღივსო რა სული მისი მშვენიერი სახელების მოხსენიებით. თუმცა უნდა გვახსოვდეს, რომ ზიქრი (ალლაჰის ქება) არ ნიშნავს ალლაჰის სახელის მხოლოდ ბაგეებით ხსენებას. ეს ნიშნავს, რომ ადამიანის მთელი არსი განმსჭვალული უნდ იყოს უზენაესი ალლაჰის შეგნებით და გამოვლინებით. ხანგრძლივ, მუდმივ ზიქრს შეუძლია ადამიანი იმ დონემდე აღამაღლოს, რომ ზიქრის ჭეშმარიტება შესაძლოა შეუერთდეს სულის შექმნის მიზანს, მაშინ კი სული ხდება ზიქრის სრული გამომხატველი და ანარეკლი.

ზიქრის ჭეშმარიტება თავისუფალია სასის, სიტყვისა და ხმისგან. სულის არსი, ანუ ისი გული, მისი კვინტესენცია, რომელიც თავისი ბუნებით ახლოა ღვთიურთან, მატერიალურისგან, საგნობრივისგან თავისუფალია და ამიტომ სულიერი, თვალით უხილავი და არამატერიალურია. ერთიანდება რა, ორი განცალკევებული

თვისება ერთნაირი ხდება. აქედან გამომდინარე, ზიქრი, როგორც გარსი გარს ევლება გულს და იცავს მას მიწიერისგან. ზიქრის დროს გული აღწევს მის არარსებობის მდგომარეობას. ყველაფერი იშლება და ქრება ღმერთის გარდა, რომლის სახელიც მოიხსენიება. ამ მდგომარეობას „ფანა" ჰქვია. ის იმით ხასიათდება, რომ ამ დროს ხდება ადამიანის განშორება ამაოებისა და წარმავლობისგან, ის მარტო რჩება ღმერთთან და მარადისობასთან. ფანას მდგომარეობა არის ალლაჰის რწმენის მდგომარეობა, ადამიანის მიერ სულიერი სიმშვიდის მიღწევა. ამაზე წმინდა ყურანში ნათქვამია:

الَّذِينَ آمَنُواْ وَتَطْمَئِنُّ قُلُوبُهُم بِذِكْرِ اللّهِ أَلاَ بِذِكْرِ اللّهِ تَطْمَئِنُّ الْقُلُوبُ

**„ისინი არიან ვინც ირწმუნეს და რომელთა გულებმაც ალლაჰის ხსენებაში სიმშვიდე ჰპოვა. ნუთუ ალლაჰის ხსენება გულებს არ აძლევს სიმშვიდეს?"** (სურა რადი, 28)

إِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ الَّذِينَ إِذَا ذُكِرَ اللّهُ وَجِلَتْ

قُلُوبُهُمْ وَإِذَا تُلِيَتْ عَلَيْهِمْ آيَاتُهُ زَادَتْهُمْ

إِيمَاناً وَعَلَى رَبِّهِمْ يَتَوَكَّلُونَ.

**„მორწმუნენი მხოლოდ ისინი არიან, ვისაც ალლაჰის ხსენებისას გულები უთრთით. ხოლო როცა მათ მის აიათებს უკითხავენ, მათი რწმენა იზრდება, ისინი სასოებით შესცქერიან თავიანთ ღმერთს"** (სურა „ანფალი", 2)

ხოლო სურაში „იუნუსი“ არის წმინდა აიათი,რომელშიც მოყვანილის ალლაჰის მეგობრების – რომლებიც განათლებულები არიან უზენაესი ალლაჰის ცოდნის შუქით - შეტყობინება საიქიო ცხოვრების შესახე :

أَلا إِنَّ أَوْلِيَاءِ اللّٰهِ لاَ خَوْفٌ عَلَيْهِمْ وَلاَ هُمْ يَحْزَنُونَ.

**„ალლაჰის მსახურთათვის მართლაც არ არსებობს შიში, ისინი არც დამწუხრდებიან.“** (სურა იუნუსი, აიათი 62).



გაიგო რა გალიაში გამომწყვდეულმა ჩიტმა ღვთიური საიდუმლოს გამოვლინების დეტალები, სწორედ ეს დაეხმარა მას მარადიულ ცხოვრებაში ბედნიერების მოსაპოვებლად. მართლაც, სხეული, ხორცი ეს არის სულის გალია. გალია,რომელშიც შეფრინდება და შემდეგ გამოფრინდება ათასობით ფრინველი. შეფრენილი ჩიტები – ეს არის შაითანის მერყეობა და ეჭვები, ადამიანის ორგანიზმის ხორციელი სურვილები, ბუნებრივი მოთხოვნილებები. გალიიდან გამოფრენილი ჩიტები კი არიან ისინი, ვინც საკუთარი გამორჩენის მიზნით ქება-დიდებას ასხამენ ადამიანს. ეს ორი განსხვავებული ჯგუფი თავ-თავის სათქმელს ეუბნება ადამიანს. ერთი ამბობს: „მე შენი ჭეშმარიტი მეგობარი ვარ!“ მეორე აწყვეტინებს პირველს და ამბობს: „არა, მხოლოდ მე შემიძლია გავხდე შენი ერთგული მეგობარი და თანამგზავრი!“ მესამენი, დიდებას ასხამენ რა ადამიანს, ამბობენ: „მშვენიერი ხარ. შენ გულუხვი და მოწყალე ხარ. შეგიძლია პატიება. დიდსულოვანი ხარ.“ სხ-





ვები ამბობენ: „ორივე სამყარო შენთვისაა შექმნილი. ჩვენი მხოლოდ შენი მონები და მსახურები ვართ.“ კიდევ სხვები – პირმოთნეები ამბობენ: „თქვენ სწორად მოიქეცით.“ ამას დასასრული არ აქვს. სამწუხაროდ, ზოგი თავის თავში შეყვარებული, თავისი ხორციელი სურვილების და ჟინის მონა, მოუმწიფებელი სულის მქონე ადამიანი ტყუვდება ამ სიტყვებით და დიდი წარმოდგენა ექმნება საკუთარ თავზე. საბრალომ არც იცის, რომ ეს ყველაფერი შაითანის ეშმაკური მახე რომელმაც მის სულში შეაღწია!

ვინაიდან სამყაროს ეს „სიკეთეები“, რომლებიც ადამიანს აცდუნებს, მას გემრიელი ნაჭერი, სასმენად საამო მუსიკა ჰგონია. მაგრამ ეს ხომ მხოლოდ შაითანის საკვებია, რომელიც ადამიანს მომავალში ჯოჯოხეთის ცეცხლად შემოუბრუნდება. ვისაც არ შეუძლია, ამ სამყაროში, ჩაწვდეს ამ ცეცხლის დამღუპველობას, ამას მიხვდებიან, როცა იმქვეყნად აღმოჩნდებიან, დიდი ალის ენების გარემოცვაში. მაგრამ ამაო აღმოჩნდება ყველაფერი – ცრემლებიც და საშველად მოხმობაც. სწორედ ამიტომ ხალიფა ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) თქვა: „ადამიანს ღუპავს ორი რამ. პირველი – ის, რომ ადამიანი თავისი სურვილების ვნებების მორევში ეფლობა, მეორე – კი ქების გადაჭარბებული სიყვარულია.“



უზენაესი ალლაჰი ბედნიერებას უბოძებს მათ, ვისი გულებიც აღვსილია ალლაჰისადმი სიყვარულით და





არა მათ, ვინც ქედმაღალია, თავის თავი უდიდეს ადამიანად წარმოუდგენია, თესავს არეულობას ადამიანთა გონებაში. ვინაიდან მორჩილების ღვთიურობისგან შორს მყოფი ადამიანები, რომლებიც თავიანთი ცუდი თვისებებით აქეზებენ, ვერასოდეს შეძლებენ ქედმაღლობისგან და სიჯიუტისგან გათავისუფლებას. და რადგან ასეა, ადამიანი უნდა იყოს მორჩილი. მან უნდა მოიშოროს გაკიცხვის ღირსი ცუდი თვისებები. მორჩილებისთვის წყალობა ძლიან დიდია. მოკრძალებული ადამიანი გულუხვია. გულუხვი ადამიანი კი მოწყალე და თანაზიარია. ასეთი ადამიანი სიამოვნებას და სიხარულს იღებს, ეხმარება რა ცოცხალ არსებებს. ეს კი თავის მხრივ, საზაბია, რომ ალლაჰი მისით კმაყოფილი იყოს. მორჩილებისგან შორს მდგომი ადამიანი კი ამ მშვენიერ თვისებებს მოკლებულია. ღვთის მონა, რომელსაც ისეთი თვისებები აქვს, როგორიცა მოკრძალებულობა და ალლაჰისადმი მორჩილება, ვინაიდან მას გაეხსნება და განუვითარდება გრძნობითი აღქმა, ადვილად ისწავლის მტრისა და მოყვარის გარჩევას. მისი მორჩილების გამო, ერთ მშვენიერ დღეს, როდესაც მისი ვნებები აღარ აზობოქრდება, როდესაც ისინი მისთვის მთავარი აღარ იქნება, ადამიანი დაინახავს, რომ ის ცრუ მეგობრები, ვინც მას მანამდე აქებდნენ, მის მტრებად იქცევიან. ჩათვლიან, რომ ის აღარ არის ლამაზი და ჭკვიანი და მის მიმართ გაუჩნდებათ ზიზღი და ისე განერიდებიან, როგორც ლომს. ამიტომ, ღვთის მონა უნდა ეცადოს, იყოს ალლაჰის მეგობრების გვერდით, რომლებიც არიან სულის სარკეები და ჭეშმარიტებას აირეკლავენ, ასევე ის უნდა იცნობდეს თავის ბუნებას, საკუთარ თავს და ბუნების ეშმაკურ

ხაფანგებს.

მხოლოდ ალულაჰის თემთან ყოფნისას, რომელმაც იწამა ალლაჰი, და მასზე სულის თვალით დაკვირვებისას, ადამიანს შეუძლია ჩაწვდეს მათ სიბრძნეს, რათა თავიდან აიცილოს ყოველგვარი შეცდომა და გაუგებრობა. უნდა ვიცოდეთ, რომ ალლაჰის ხალხთა სიტყვები და საქციელი სავსეა სიბრძნით.

იმისთვის, რომ იმ ადამიანებს, რომლებიც არ განეკუთვნებიან თემს, არ გაანდონ სიბძნე, და ასევე თავიანთი თემის წევრებს გაანდონ, საუბრის დროს ისინი იყენებენ სიმბოლოებს და პირობით ნიშნებს. ეს სიტყვები გასაგებია მხოლოდ სულით მონათესავე ადამიანებისთვის. ხოლო, ვისთვისაც ეს გაუგებარია, მხოლოდ ჩვეულებრივი სიტყვები ესმის. აბუ ხურაირემ (რადიიალლაჰუ ანჰუ) ინება და თქვა: „რასულულაჰისგან ორი სახის ცოდნა მივიღე. ერთი სხვებს გადავეცი, მეორე კი დავმალე. ეს უკანასკნელი რომ გამეთქვა, თავს წამაცლიდნენ."

ჩვენმა შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) თავის თავში გააერთიანა ყველა შუამავალს ცოდნა. 120 ათას შუამავალზე მეტის ყველა რჩეული თვისება ყველაზე სრულყოფილი სახით მასში მოგროვდა. ის მართლა სრულყოფილების განსახიერებაა. ყველა შუამავალს მინიჭებული ჰქონდა სპეციფიკური, მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი თვისება. მაგალითად, იბრაჰიმ შუამავალს (ალეიჰისალამ) დაარქვეს ჰალილულლაჰი, რადგან მის გულში ალლაჰის გარდა სხვა არაფრის ადგილი არ იყო. მუსა შუამავალს

(ალეიჰისალამ) დაარქვეს ქელიმულლაჰი, რადგან ის ისმენდა ალლაჰის მარადიულ სიტყვას. ისა შუამავალს (ალეიჰისალამ) დაარქვეს რუჰულლაჰი, რადგან მან მიაღწია სრულყოფილებას საკუთარი სულიერი სამყაროს სისუფთავეში და გათავისუფლდა თავისი ბუნების სურვილებისგან. მათმა უწმინდესობამ, ალლაჰის ერთგულმა მონა ევლიაჰულლაჰებმა სახელი გაითქვეს თავიანთი საუკეთესო თვისებებით. მათ ყველას პატივი ერგოთ სხვა და სხვა გვარად გამოევლინათ თავიანთი ნიჭი. მაგალითად, აბდულყადირ გეილანი ძლიერი იყო ეკონომიკაში, მუჰიდდინ არაბი – სასულიერო მეცნიერებებში და კვლევებში, მევლანა ჯელალედდეინ რუმი მშვენიერია მწველი სიყვარულის მდგომარეობისა და მომხიბვლელი მეგობრობის გამოხატვაში.



მევლანა ჯელალედდინ რუმი ასე ყვება თავის მდგომარეობის შესახებ: *„ეს საიდუმლო მე მოვყევი ლაკონურად და შენიღბული ფორმით, მის შესახებ რად არ განვაცხადე. რადგან მაშინ ზიანი მიადგებოდა ენას, რომელიც მის მოყოლას საჯაროდ ეცდებოდა, ასევე მსმენელის გრძნობითი აღქმა.“* თავის მეორე ბეითში მან თქვა: *„ჩემი ბეითი არის – მნიშვნელობების, არსებისა და სიმბოლოების სამყარო. ჩემი ლექსი მხოლოდ ლექსი არაა, ის არის გაკვეთილი, დარიგება ადამიანისთვის. ჩემი მონათხრობები არ შედგება უბრალო, ბანალური სიტყვებისგან. ისინი ემსახურებიან ადამიანთა განათლებას, უხსნიან მათ საიდუმლოებებს, ფარულ აზრებს, ეხმარებიან რა მათ აღქმაში.“*

„მესნავი“ ადამიანთა სწავლებისთვის, სწორ გზაზე დაყენებისთვის, ცოდნის საიდუმლოს განდობისთვის მომზადებული წიგნია. „მესნავის“ მეორე თავისებურება ისაა, რომ პროზის ფორმით დაწყებული, ის ლექსში გადადის, ვინაიდან, ადამიანთა უნარები, მათი გამჭრიახობა, მიხვედრილობა და აზრთა დინება ერთნაირი არ არის. ერთი შეხედვით მარტივი და პრიმიტიული მოთხრობები სხვა და სხვა ფორმით ხსნიან ღვთიური სამყაროს მოწყობისა და წესრიგის სპეციფიკურ თავისებურებებს, დეტალებს და საიდუმლოებებს. მევლანა ჯელალედინ რუმის სიტყვები მრავალმნიშვნელოვანი და პოეტურია. მაგალითად, თავის სიკვდილს ის „შაბი არუზს“, ანუ საქორწინო ღამეს უწოდებს, გულისხმობს რა ამ მეტაფორაში უსასრულოდ მშვენიერ ჰუსნი მუთლაქ უზენაეს ალლაჰთან შეხვედრას, მას მერე, რაც გათავისუფლდება სხეულის გალიისგან. ის ამბობს: „დაე, ჩემმა სულიერმა ძმებმა აღნიშნონ როგორც დღესასწაული ის ღამე და ჩემი სიხარული გაიზიარონ!“ ან რამდენი აზრია დამალული შემდეგ სიტყვებში: *„როცა მოვკვდები, ნუ იტყვი –„განშორება, განშორება!“ როცა საფლავში ვიწვები, ნუ იტყვი: - მშვიდობით, მშვიდობით!“” ვინაიდან სიკვდილი დარდის მიზეზი კიარა, სიხარულის მიზეზია!“*

მევლანა ჯელალედინ რუმიმ კითხვაზე „რა არის სამყარო“, უპასუხა- „სამყარო სულის ციხეა“. რა ლამაზად თქვა იუნუს ემრემ თავის ლექსში, მიმართა რა ბულბულს, როცა ადარებდა ერთმანეთს მიწიერ სამყაროში და გადახვეწილად ცხოვრებას. პოეტი კითხულობს:

აქაურობა უცხოა?
ამიტომ ტირი ბულბულო?
საბრალოს გზა თუ აგებნა,
ასე დარჩები უგულო?
ო, მთები გადმოიფრინე?
თოვლდაბურული მაღლები?
მიჯნურზე განცალკევებამ
გულზე დაგადო დაღები?

მევლანა ჯელალედინ რუმიმ თავის ერთ ნაწარმოებში თავის თავზე ასე თქვა: *„დედამიწაზე ისე ვარ, როგორც სატუსაღოში, ვინაიდან ვალდებული ვარ ვიშრომო და ადამიანები გავანათლო ცოდნის საიდუმლოებებში, სწორ გზაზე დავაყენო. მაგრამ რა კავშირი მაქვს მე ციხესთან და მას ჩემთან? ვისი განძი მოვიპარე, რომ პატიმრობაში ვარ?*

ყოველი ნაბიჯი სასურველ ნავსაყუდელთან გვაახლოვებს. ყოველი შესასვლელი გვაახლოვებს ამქვეყნიდან გასასვლელთან მეორე მხრივ, სულის ჭეშმარიტი სამყარო არის „ალამი ერვახ“ ანუ იმქვეყნიური სამყარო. ყველა შესასვლელთან სულები უფრო და უფრო უახლოვდებიან თავიანთ არსს, თავიანთ ჭეშმარიტ, ნამდვილ სამშობლოს. ისევე როგორც აორთქლებისას, წყალი ქრება აუზიდან, ასევე ცხოვრებაც, ყოველი უჩუმარი შესასვლელისა თუ გასასვლელის შემდეგ, ამთავრებს მისთვის გამოყოფილ დროს. ვინაიდან ადამიანის საფუძველი, ისევე, როგორც ყველა ცოცხალი





არსებისა, შედგება მიწისგან, მისი ლპობის პროცესი შიგნიდან იწყება. შემდეგ კი ფერფლად იქცევა და ქრება. როგორც მატერია, ასევე ზებუნებრივი, არამატერიალური ძალები, თავის საწყისს, თავის ფესვებს უბრუნდება. ისინი, ვის სულშიც სამოთხის შემადგენელია, სამოთხეში ხვდება, ვის სულშიც ჯოჯოხეთის შემადგენელი – ჯოჯოხეთში.

მევლანა ჯელალედინ რუმიმ სამი სიტყვით მშვენივრად განსაზღვრა თავისი ცხოვრების ეტაპები: *„ვიყავი უმწიფარი, მოვმწიფდი, დავიწვი.“*

სხეულის სიკვდილი ნიშნავს, რომ სული იმდენადაა სავსე სულიერი საკვებით, რომ მასში ცხოველური საკვების ადგილი არაა. და შედეგად, ადამიანი სრულიად თავისუფლდება „სამყაროს ხიბლებისგან“. ისევე, როგორც ფარვანა, რომელსაც შუქი იზიდავს, კარგავს ნებისყოფას და მისკენ მიილტვის. შედეგად ცეცხლი მას წვავს, სწორედ ისე, როგორც მევლანა ჯელალედინ რუმიმ ნება თქმა: *„ვიდრე ადამიანი არ დაიწვება, ის ვერ გახდება რისი შეიგრძნოს ღვთიური სიყვარული და იგემოს მეგობრული კავშირის ბედნიერების გემო.“*

დიდი სულიერი რყევების შემდეგ, ჰალაჯ მანსურმა თქვა: *„ჩემი აღდგომა, ჩემი ცხოვრება ჩემ სიკვდილშია.“ იმისთვის, რომ ადამიანებს დავეხმაროთ, არ ჩაიძირონ საკუთარი ბუნების მორევში, აფრთხილებდა რა ადამიანებს, მევლანა ჯელალედინ რუმიმ თავის ბეითში თქვა: „ნუ ჭამ უწმინდურს! ნუ ყიდულობ უწმინდურს! ვინაიდან მას, ვინც გამუდმებით უწმინდურს ჭამს, სახის*

*ფერი მკრთალი და ყვითელი აქვს. გულის უნარების გასავითარებლად ის სულით უნდა კვებო. ანუ, იკვებე სიკეთით, გულუხვობით, რაც ჩნდება შენს გულში იმისთვის, რომ დარჩე ახალგაზრდა, ხოლო, ღვთიური გამოვლინებებისგან, შენი სახის ფერი ბროწეულის ფერს გავდეს."*



ბაბილონის მმართველმა, ნემრუდმა ბრძანა ცეცხლში ჩაეგდოთ შუამავალი იბრაჰიმი (ალეიჰისსალამ). მაგრამ:

يَا نَارُ كُونِي بَرْداً وَسَلَاماً عَلَى إِبْرَاهِيمَ

**„ჩვენ ვბრძანეთ – ო, ცეცხლო! იქეც გრილი და უსაფრთხო იბრაჰიმისთვის!"** (სურა ანბია, 69)

ღმერთის ამ ბრძანებამ არ დაანება მას, რომ ცოცხლად დამწვარიყო. გარშემო ყველაფერი წალკოტად იქცა. ამ ცეცხლში ნემრუდი რომ მოხვედრილიყო თავისი თანმხლები პირებით, მათგან ფერფლიც არ დარჩებოდა! ვინაიდან მათში არ იყო იბრაჰიმის (ალეიჰის სალამ) წმინდანობა, არამედ იყო ნემრუდის სისასტიკე.



ბადრთან შეტაკების დროს, ალლაჰის წარგზავნილმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სალლამ), როცა მისი ჯარი პირის-პირ შეება მტერს, აიღო ერთი მუჭა მიწა და ეს-

როლა მოწინააღმდეგეს. თვალებში შეყრილმა მიწამ ისინი აიძულა თვალების სრესა დაეწყოთ. მიწა მტრის დამარცხების მიზეზი გახდა. ამასთან დაკავშირებით, გვეწყალობა შემდეგი წმინდა აიათი:

وَمَا رَمَيْتَ إِذْ رَمَيْت وَلَـٰكِنَّ اللّٰه رَمَى

**ო, მუჰამმედ! - მაშინ როცა მიწა ისროლე, შენ არ გისროლია თუმცა ის ალლაჰმა ისროლა!** (სურა -ენფალი, აიათი 17)

იმ მომენტში მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) იარაღი იყო უზენაესი ალლაჰის ხელში. ალლაჰის თემიც იარაღი იყო ალლაჰის ხელში. ღმერთის ძალაუფლება ხან და ხან მისი ერთგული მონების მეშვეობით ვლინდება. ვინაიდან ისინი არიან მისი ღვთიური ნების გამომხატველნი, რუპორები, „ფაილი მუთლაქის“ ანარეკლები. ანუ ისინი იმყოფებიან უზენაესი ალლაჰის განკარგულებაში.

იმისთვის, რომ ადამიანები,ვის სულშიც ბუდობს ნემრუდის თვისებები, ისეთი, როგორიცაა ეგოცენტრიზმი, ყოყოჩობა, სარგებლიანობა, არ დაიღუპონ და შეძლონ შაითანის ბრჭყალებიდან გათავისუფლება, ისინი უნდა იყვნენ სრულყოფილი და მურშიდის თვალთახედვის არეში და გახდნენ უურიდები. მაგალითად, გალიაში გამომწყვდეულმა ჩიტმა კეთილად მოახერხა გათავისუფლება, შეასრულა რა ინდოელი თუთიყუშების ყველა დარიგება და მიჰყვა მათ პირობით ნიშნებს. და ის გახდა თავისუფალი ჩიტი. მევლანამ თქვა შემდეგი: *„რაოდენ ბედნიერის, ვინც მოკვდა თავის ბუნე-*

*ბრივ სიკვდილამდე! მისმა სულმა იგრძნო ჭეშმარიტების ბაღის არომატი!“ ქუდსი ჰადისში ნათქვამია: რომ მოწყალე გულუხვმა ალლაჰმა თქვა: „მას, ვინც მე შემიყვარებს, სიცოცხლეს წავართმევ. თუკი ვინმეს სიცოცხლეს ვართმევ, მისი სიცოცხლის გამოსასყიდი მე მეკუთვნის. თუკი ეს გამოსასყიდი მე მეკუთვნის მე მის სიცოცხლეს გამოვისყიდი.”*

მევლანა ჯელალედინ რუმიმ თქვა: *„ჩემი სიცოცხლის გამოსასყიდი ალლაჰისდ მეთვალყურეობას ექვემდებარება.“ სთხოვს რა ღმერთს დახმარებას, მას ამ ლოცვით მიმართავს: „ო, ღმერთო, რომელსაც არ გჭირდება არც ტახტი და არც გვირგვინი, რომელიც ფლობ სამყაროში არსებულ ყველა საგანძურს! შენს გარდა ვის შეუძლია გაგვათავისუფლოს ბუნების მძიმე ტვირთისგან? ჩვენ შენი საწყალი და უბადრუკი მონები ვართ! გაგვათავისუფლე ჩვენი ბუნების ჭუჭყიანი ხელებისგან, ვინაიდან ჩვენ ამის გაძლების ძალა არ შეგვწევს. ო, ღმერთო, მოგვკიდე ხელი, გამოგვისყიდე! ჩამოხსენი ჩვენი სულებიდან არაშორსმჭვრეტელობისა და დაუფიქრებლობის ფარდა! მაგრამ ნუ გადაგვხდი სირცხვილის საფარველს და ნუ შეგვარცხვენ ქვეყნიერების წინაშე!*

**ამინ!”**



## ადამიანის ბუნება გამძვინვარებულ ლომს ჰგავს

ო, ჭეშმარიტების გზაზე შემდგარო ადამიანო! შენ გახასიათებს როგორც მუსა შუამავალს (ალეიჰის სალამ), ასევე ფარაონის თვისებები. შენ, შენ თავში უნდა ეძებო ეს ორი მოწინააღმდეგე. გაინათე გონება ღვთიური გამოცხადებებით და შეგონებებით. დაე, შენში იყოს მუსა და მოერიოს ფარაონს!

მევლანა ჯელალედინ რუმი

## ადამიანის ბუნება გამძვინვარებულ ლომს ჰგავს

უზარმაზარ ტყეში ცხოვრობდა დაუნდობელი და მძვინვარე ლომი. ტყის ყველა მაცხოვრებელი ამ ლომის წინაშე შიშით კრთოდა. რადგან ეს ლომი, ყველაზე მოულოდნელ ადგილებში უსაფრდებოდა და თავს ესხმოდა მათ. ერთხელაც ცხოველებმა, რომლებსაც აღარ შეეძლოთ ასე დაძაბული ცხოვრება, როცა ყოველწუთს უბედურებას მოელი, გამოსავალი იპოვეს. დიდი ფიქრის შემდეგ მათ აირჩიეს დელეგაცია, გააგზავნეს ლომთან და დააბარეს შემდეგი: „ო, ლომო, ნადირთა მეფევ, ყოველდღიურად, დაიჭერ რა რომელიმე ჩვენგანს, მას ჭამ. ამის საწინააღმდეგო არაფერი გვაქვს, მაგრამ, რაში გჭირდება ყოველივე ეს? შენ ტყის მეფე ხარ! იჯექი შენ ტახტზე, ჩვენ ყოველ დღე ერთ-ერთ ჩვენგანს გამოგიგზავნით, შენ კი შეჭამ." ლომმა თანხმობისგან თავი შეიკავა და უთხრა: „თქვენი წინადადება ეშმაკობაა თუ ერთგულება, თავად იცით. მაგრამ მე ვერ მოვითმენ ეშმაკობას. ძალიან გამოცდილი გავხდი, მას მერე, რაც გველებმა და მორიელებმა ბევრჯერ დამკბინეს. თანაც, რატომ გინდათ, რომ გავზარმაცდე, როცა საჭიროა მუშაობა, რათა რამე იშოვო. რატომ გინდათ დაგიჯეროთ ისე, რომ მიზეზი არ გავიგო?" იმისთვის, რომ დაეყოლიებინათ, ცხოველებმა ლომს უთხრეს: „ადამიანები საარსებო





წყაროსთვის იმიტომ მუშაობენ, რომ სუსტი რწმენა აქვთ. მათი ჯამაგირი – ეს არის მათი მლიქვნელური საქციელის შედეგად მიღებული მსუყე ლუკმა, რომელსაც ისინი იღებენ მათი სიხარბისა და პატივმოუვარეობის შესაბამისად. ალლაჰს, რომელიც ციდან წვიმას გვიგზავნის, რა თქმა უნდა, რადგან მოწყალეა, შეუძლია პური არსობისა გამოგვიგზავნოს!“ ლომი შეეკამათა: „შეიძლება დავკოჭლდე, თუკი ჯანსაღი თათები მაქვს? როგორ დავმალო ჩემი ბრჭყალების ძალა, თუკი ეს ბრჭყალები მაქვს?“ თუმცა, წინადადება მისთვის მაინც მიმზიდველი იყო და ბოლოს და ბოლოს უარი ვერ თქვა. ლომი დათანხმდა. იმ დღიდან, ყოველ დილით რომელიმე ცხოველი თვითონ მოდიოდა ლომთან, რომ მას შეეჭამა. ერთ მშვენიერ დღეს დადგა კურდღლის ჯერი. ცხოველები მას ეუბნებოდნენ: „რა ვქნათ? ალბათ, ასეთია ბედი. რომელიმე ჩვენგანმა მსხვერპლი უნდა გაიღოს უმრავლესობის სიმშვიდისთვის. აბა, ნუ აყოვნებ, წადი. ლომს ნუ გავაბრაზებთ.“ მაგრამ კურდღელი რაღაც არ ჩქარობდა. ამის დანახვაზე შეშფოთებულმა ცხოველებმა უთხრეს: „ჯიუტო კურდღელო! ამდენი ხნის განმავლობაში ჩვენი სიტყვის ერთგულნი ვიყავით. რამდენი სიცოცხლე შევწირეთ ამას. შენ რა, გინდა შეგვარცხვინო?“ კურდღელმა კი ასე უპასუხა: „მეგობრებო, ნუ მიბრაზდებით. დრო მომეცით და ისეთ რამეს გაუკეთებ, რომ თქვენც და ჩემ თავსაც დავიხსნი ამ ველური ლომისგან!“ ცხოველებმა უნდობლად და ზიზღით უთხრეს: „ნუ დაგავიწყდება, შენ მხოლოდ სუსტი კურდღელი ხარ! რას ლაპარაკობ! რამდენ ჩვენ თანამოძმეს, რომლებიც შენზე ძლიერები იყვნენ, ასეთი რამ არც მოსვლია თავში.

საკუთარ თავზე დიდი წარმოდგენა გაქვს და ამით დიდ უბედურებას მოგვიტან. ეგ სიტყვები კი საერთოდ არ გიხდება." მაშინ კურდღელმა თქვა: „მეგობრებო, მე თვით ალლაჰმა შთამაგონა. აი,რატომ მომივიდა მე, ასეთ სუსტსა და დაუცველს ასეთი სადი აზრი. არ იცით, რომ ფუტკრის ხელოვნება და მის მიერ თაფლის მოპოვების უნარი არც ლომს, არც გარეულ ვირს, და არც ადამიანს არ აქვს?" კურდღლის სიმამაცით გაკვირვებულმა ცხოველებმა თქვეს: „ასე იყოს, მაგრამ გვითხარი მაინც იმ საქმის საიდუმლო, რომელიც ჩაიფიქრე. ხომ იცი რა სასარგებლოა რჩევები. ისინი გვეხმარებიან ვიყოთ ფხიზლად და გავიმარჯვოთ." მაგრამ მიხვედრილმა კურდღელმა, გადაწყვიტა რა რომ რჩევები შეძლება კი არ დახმარებოდა, პირიქით ხელი შეეშალა, უარი თქვა მათ რჩევებზე. მან თქვა: „ყოველი საიდუმლოს გამხელა როდი შეიძლება.. ნუთუ ჩვენ სათუთად იმიტომ არ ვეპყრობით ბედს, რომ მისი საიდუმლო ჩვენთვის უცნობია? ამიტომაც არ შეიძლება წინასწარ განჭვრიტო ჩაფიქრებული საქმის შედეგი. სარკესთან ახლო მდგომი, მოლაპარაკე მასში ვერაფერს დაინახავ, რადგან მისი სუნთქვისგან სარკე დაიორთქლება. აი, რატომაა, რომ ბრძენი არიფები არაფერს ამბობენ არც თავის ფიქრებზე, არც მოსაზრებებზე, არც ფულზე, არც სკოლებზე, ვინაიდან მათ ბევრი მტერი ჰყავთ. როგორც კი მიიღებენ რაიმე ინფორმაციას, მაშინვე იწყებენ ათასი მზაკვრობის მოგონებას. და კიდევ, საიდუმლო, რომელიც ორმა ადამიანმა იცის, უკვე აღარაა საიდუმლო. ის ყველასთვის საცნაურია." ასე ხანგრძლივად და დასაბუთებულად ელაპარაკებოდა კურდღელი თავისი ჩანაფიქრის შეს-





ახებ ტყის მაცხოვრებლებს. მერე კი ცხოველების განცვიფრებული და შეშინებული მზერის ქვეშ გზას გაუდგა. ის გზაშიც უდარდელად მიდიოდა, არა, უბრალოდ კი არ მიდიოდა, მიხტუნავდა. ამ დროს ის ლომი უკვე გაცოფებული იყო, რაგდან საჭმელმა, რომელიც ყოველდღიურად დროზე მოდიოდა, დააგვიანა. სიბრაზისგან ღრიალებდა, ბრჭყალებით მიწას თხრიდა და ამბობდა: „ტყუილად კი არ მეპარებოდა ეჭვი მათ შემოთავაზებაში თავიდანვე, არც იმის მჯეროდა, რომ სიტყვას შეასრულებდნენ! როგორ მოახერხეს ჩემი დაბრმავება! არარაობები! მე მე არ ვიყო, თუ ეგენი არ დავგლიჯო!“ სწორედ ამ დროს გამოჩნდა კურდღელიც. შიმშილისგან გაცოფებულმა ლომმა შეღრინა: „აქამდე სად იყავი! რატომ დაიგვიანე?“ კურდღელმა, ვითომ ძალიან ღელავდა ოფლი მოიწმინდა, მერე კი ეცადა ბუნებრივად ეთქვა, რომ ლომს მისი უბრალოება დაეჯერებინა: „ღმერთო! ჩემო სულთანო! მე ყოველთვის პატივს ვცემდი თქვენ პიროვნებას! ნება მომეცით, ორი სიტყვით ვიმართლო თავი.“ ლომმა ისევ ისე ბრაზით დაუყვირა: „სულელო! რით უნდა იმართლონ თავი იმათ, ვინც ფადიშაჰებთან დროულად არ მიდის? როგორ ფიქრობ, არ ვიცი, რომ სულელის თავის მართლება მის დანაშაულზე აურესია? კურდღელი კი არ ვარ, რომ შენი სულელური თავის მართლება დავიჯერო!“ კუირდღელი ისევ ეხვეწებოდა: „ჩემო ფადიშაჰო! უდიდესი ზღვებიც კი, რომლებიც პატარა მდინარეებს კვებავენ, ატივტივებენ თავიანთ ზედაპირზე ათას ნაგავს. ჰოდა, შენც მოუსმინე საბრალოს და პატივი ეცი შენ მაღალ მდგომარეობას. ყური მიუგდე ამ საბრალო კურდღელის სიტყვებს, რომელსაც





მკაცრად და უსამართლოდ მოექცნენ.“ ბოლოს და ბოლოს კურდღლის სიტყვებმა დააინტერესა ლომი და მან გადაწყვიტა მისთვის მოესმინა. კურდღელმა კი თავისი ჩანაფიქრის განხორციელება დაიწყო. მან თქვა: „დილით გამოვედი და ტქვენსკენ გამოვეშურე. ჩემთან ერთად კიდევ ერთი კურდღელი იყო. უეცრად დავინახეთ ლომი, რომელიც ადრე არასოდეს გვენახა ჩვენ ტყეში. ლომი თავს დაგვესხა მე და ჩემ თანამგზავრს. მე მაშინვე ვუთხარი: ჩვენ ფადიშაჰთა ფადიშაჰის მონები ვართ! არ მოგვეკარო!“ მაგრამ ჯიუტმა ლომმა, იმის მაგივრად რომ ჩვენთვის თავი დაენებებინა და შენთვის ბოდიში მოეხადა, ყველა ზღვარს გადააჭარბა და დაიღრიალა: „რა თქვით? ამ ტყეების ფადიშაჰი მე ვარ! როგორ ბედავთ ჩემთან მისი სახელის ხსენებას?!“ მერე კი სულ გათავხედდა, ჩემი თანამგზავრი მძევლად აიყვანა, მე კი თქვენთან გამომიშვა, რომ შეგატყობინოთ – მან თქვენ გამოგიწვიათ. ო, ფადიშაჰთა ფადიშაჰო! ჩემი მოძმე სამჯერ ჩემზე დიდი, სამჯერ მსუქანი და ლამაზია! მაგრამ, ამიერიდან ეს გზა ჩაკეტილია. თქვენ ან უარი უნდა თქვათ ყოველდღიურ საკვებზე, რომელსაც ტყის ბინადარნი გიგზავნიდნენ, ან გზა უნდა გაგვითავისუფლოთ და ის უშიშარი ლომი მოგვაშოროთ!“ მოუთმენლად და აღშფოთებით უსმენდა ლომი, მერე კი სულ გადაირია და დაიყვირა: „ვინაა ის უსირცხვილო თავხედი? ამ ტყის ბატონი მარტო მე ვარ! ჩქარა თქვი, ვინ არის!“ არსებული სიტუაციით კმაყოფილი იყო კურდღელი, რომ ლომი წყობილებიდან გამოიყვანა და მასში სხვა ლომის მიმართ მძვინვარება გააღვიძა. ბოლოს ლომმა ვეღარ მოითმინა და თქვა: „აბა მაჩვენე გზა, რომელიც





იმ არარაობისკენ მიდის. მხოლოდ მას კი არა, მის ნაირს ასს დავსჯი! მაგრამ, თუ შენ მატყუებ, შენც დაისჯე-ბი!“ ისინი ერთად გაუდგნენ გზას. კურდღელი გაეშუ-რა ჭისკენ, რომელიც, როგორც ხაფანგი, წინასწარ ჰქონდა შერჩეული ლომისთვის. მის გეგმას რომ არ მიმხვდარიყო, და ასევე ლომის სიბრაზე რომ გაე-ძლიერებინა, კურდღელმა სვლა შეანელა და საერთოდ გაჩერდა, როცა ისინი ჭას მიუახლოვდნენ. გაბრაზე-ბულმა ლომმა მაშინვე უთხრა: „რას მიათრევ მაგ ფეხებს? არ ჩამომრჩე! ჩემ წინ იარე!“ აკანკალებულმა კურდღელმა სპეციალურად აკანკალებული ხმით უთხრა: „ო, ჩემო სულთანო! შიშისგან ფეხები მებმევა. გული მიფართხალებს. ნუთუ ჩემი უსუსური გამომე-ტყველება იმას არ მოწმობს, რა მდგომარეობაში ვი-მყოფები?“ ლომმა უპასუხა: „თავი დაანებე მაგ სატკი-ვარსა და მის მიზეზზე წუწუნსა და მოთქმას. რატომ ჩამომრჩი?“ კურდღელმა ისევ შისნარევი ხმით უთხრა: „იმიტომ, რომ ჩემო სულთანო, ის ლომი ჩვენ წინ – ჭა-შია. მე მიახლოებას ვერ ვბედავ. საკმაოდ ვიწვნიე მისგან შიში“. ლომის სიბრაზემ და გახევებამ უმაღ-ლეს წერტილ მიაღწია და მან უთხრა კურდღელს: „ნუ გეშინია, მოდი აქ! ჭრილობა, რომელსაც მე მას მივაყენებ, მისთვის სიკვდილის მწარე სილის გაწვნა იქნება!“ თქვა ეს და ლომი კურდღელთან ერთად ჭას მიუახლოვდა. ლომმა, დაინახა რა თავი და კურდღლის ანარეკლი ჭაში, ღრიალი დაიწყო.“ ასეთივე ღრიალით უპასუხა მას ჭაში გამოჩენილმა ანარეკლმა. კურდ-ღელმა კარგად გამოიყენა სიტუაცია და ლომს უთხრა: „ხედავთ, ჩემო სულთანო, აი, როგორ გიწვევთ?“ გა-ცოფებულმა ლომმა დაიყვირა; „ამ არემარეში ორი

სულთანი ვერ იქნება! ნაკუწებად დავფლითავ!“ – დაიღრიალა მან და ჭაში გადაეშვა.

აი, აქ წამიეწია მას ბედკრული ბედი იმისთვის, რომ ტყის სხვა ბინადართ დაუნდობლად ექცეოდა. ღვთის წყევლით, ის ტირანიამ და დესპოტიზმმა დაღუპა. მოხერხებული კურდღელი კი ხტუნვა-ხტუნვით დაბრუნდა უკან, რათა ცხოველებისთვის შეეტყობინებინა კარგი ამბავი. ცხოველები, რომლებიც მას ადრე სერიოზულად არ აღიქვამდნენ, სანთლებივით დადნენ და მას გარს შემოეხვივნენ. გამოამჟღავნეს რა მის მიმართ პატივისცემა, ჩვენ გმირს ასე მიმართეს: „ვინ ხარ? იქნებ ციდან ჩამოსული ანგელოზი? თუ ლომების აზრაილი? რა ეშმაკობით აჯობე მას?“ კურდღელმა კი ასე უპასუხა: „ეს ალლაჰის წყალობაა. თორემ აბა, კურდღელს სად შეუძლია ასეთი პრობლემის გადაწყვეტა. მე მხოლოდ მივენდე ალლაჰს, ღმერთმა კი ძალა მომცა და ჩემ სულს შუქი აჩუქა. ამის შედეგად სიმამაცე მომემატა, ვისწავლე ჭკუის მოხმარება და საღად აზროვნება! ასე ჩემში გაჩნა ღვთიური ძალა, რომელმაც ლომის დაჩოქებაც შეძლო, მე კი დამეხმარა ქედმოუხრელად გადამერჩინა საკუთარი თავი და საღ-სალამათი დავრჩენილიყავი.“

**მასნავი:**

*„ო. ადამიანო! შენი ბუნება ჭაში გადაეშვა სიხარბისა და გაუმაძღრობის გამო. ის, ლომის მსგავსად, გალიაშია გამოკეტილი. დაამარცხე ბუნების ძახილი და კურდღელივით თავისუფალი გახდი! გაიგე სულიერების არსის ფასი და გნავითარე ის, რათა სულიერების*





*გზაზე დატკბე ცხოვრებით და იყო ნეტარი!*

*ფრთხილად! ნუ ჩაიძირები ჭორების, გაუგებრობების და დაპირისპირების ჭის ფსკერზე შენი ბუნებასავით!*



აბუ მუჯაჰიდმა (რადიალლაჰუ ანჰუ) თქვა: „ალლაჰის მიერ შექმნილთაგან ყველაზე სულელია ადამიანის ბუნება. რადგან მას უნდა ყველაფერი, რაც მის წინაღმდეგ ბრუნდება".

არსებობს ასეთი გადმოცემა: *„ყოვლადმოწყალე ალლაჰი, ქმნიდა რა ბუნებას, ჰკითხა მას;" ვინ ხარ შენ? და ვინ ვარ მე?" ბუნებამ უპასუხა: „შენ შენ ხარ, მე კი – მე." ღმერთმა ნეფსს (განცდა) სასჯელი მოუვლინა, ჯოჯოხეთში ჩააგდო და მერე ისევ კითხა. ნეფსმა ისევ უპასუხა: მე მე ვარ, შენ კი – შენ. და რა სასჯელიც არ უნდა მიესაჯა მისთვის უზენაესს, ამპარტავნების გამო ის იმავე პასუხს იძლეოდა. შემდეგ ალლაჰმა შიმშილით დასაჯა მოუვლინა და ისევ ჰკითხა: ვინ ვარ მე და ვინ ხარ შენ? ნეფსმა უპასუხა: „შენ ჩემი მოწყალე ღმერთი ხარ, მე კი შენი უსუსური მონა".*

მუსა შუამავლის (ალეიჰისსალამ) დროს განვითარებული იყო ოკულტური მეცნიერებები და ჯადოქრობა. ამიტომ როცა შუამავალმა დააგდო თავისი კვერთხი, ის მტაცებელ ურჩხულად გადაიქცა. როცა მან კვერთხი დაკრა წითელ ზღვას, წყალი გაიყო და შუამავალმა და მისმა თემმა წარმოქმნილ ბილიკზე გაიარეს. თასავვუფის მცოდნეები გამოთქვამდნენ იმ აზრს, რომ მუ-

სას (ალეიჰისალამ) კვერთხი მისი ბუნების სიმბოლო იყო. მუსა ეყრდნობოდა კვერთხს, როცა უზენაესმა ალლაჰმა უბრძანა, ძირს დააგდეო. მუსამ დაინახა, თუ რა ურჩხულს წარმოადგენდა მისი ბუნება. ნახა და შეძრწუნდა. რადგან ღმერთმა კითხა მუსას;

რა გიჭირავს?

კვერთხია, ალლაჰო.

რად გინდა?

ვეყრდნობი.

– არ იცი, რომ ჩემ გარდა სხვა არც არსებობს, ვისაც ან რასაც დაეყრდნობი და დახმარებას თხოვ? გადააგდე ეგ ხელიდან!

როცა მუსამ (ალეიჰისალამ) გადააგდო კვერთხი, მან ჭეშმარიტება დაინახა. და გაიგო რა ეს ჭეშმარიტება, მან მოახერხა გათავისუფლებულიყო თავისი ბუნების ძახილისგან. ასევე შეძლო გაენათლებინა და აღეზარდა თავისი ხალხი, დატოვა რა ყველა ჯადოქარი უძლურად.



ზულყარნეინ შუამავალმა (ალეიჰისალამ) გარკვეული დრო ტყვეობაში გაატარა. სადაც ადამიანები ცდილობდნენ სიკვდილის შიში გადაელახათ თავიანთ ვნებას ებრძოდნენ. ადგილობრივ მაცხოვრებლებს ისეთი არაფერი ჰქონდათ, რაც დაახლოებით მაინც მოაგონებდათ მიწიერ სიმდიდრეს. თემი მხოლოდ





ბოსტნეულით იკვებებოდა. ამ თემის წევრები ძალიან უფრთხილდებოდნენ საკვებს. ამას გარდა, ამ თემის წევრები თვითონვე ითხრიდნენ საფლავს, ყოველდღიურად ასუფთავებდნენ მას და იქვე ატარებდნენ რელიგიურ რიტუალს.

ზულყარნეინ შუამავალმა (ალეიჰისალამ) ბრძანა დაეძახათ ბელადისთვის. ბელადმა უპასუხა: „მე არავინ მჭირდება, ვისაც ჩემი ნახვა უბდა, თვითონ მოვიდეს.“ გაიგო რა ეს, ზულყარნენიმ (ალეიჰისალამ) მივიდა ბელადთან და უთხრა: „მე მოგიწვიე, რატომ არ მოხვედი?“ ბელადმა უპასუხა: „შენ არ მჭირდები. რომ მჭირდებოდე, თვითონ მოვიდოდი.“ ზულყარნეიმ (ალეიჰისალამ) თქვა: „როგორ ცხოვრობთ? ასეთი ცხოვრება არსად არ მინხავს.“ რაზეც ბელადმა უპასუხა: „ჩვენთვის ოქრო-ვერცხლს არანაირი მნიშვნელობა არ აქვს. ვინაიდან გავიგეთ, რომ თუ ოდესმე ვინმეს ეს განძი მიეცა,მეტი უნდება და ამით სულიერ სიმშვიდეს კარგავს. ამიტომ ჩვენ არ გვაინტერესებს მიწიერი სამყაროს ფასეულობები!“ ზულყარნეიმ (ალეიჰისალამ) კითხა: „ეს რა საფლავებია? რატომ თხრით და რატომ ასრულებთ იქ რელიგიურ რიტუალებს?“ ბელადმა უპასუხა: „ამას იმიტომ ვაკეთებთ, რომ მიწიერ ფასეულობებს არ გამოვეკიდოთ,როცა საფლავებს ვუყურებთ და გვახსენდება, მომავალში სად მოვხვდებით, აღარ გვინდება არაფერი მიწიერი და წარმავალი.“ ზულყარნეიმ (ალეიჰისალამ) კითხა:

„ბოსტნეულის გარდა რატომ არაფერს ჭამთ? შეგეძლოთ გყოლოდათ ძროხები, ცხვრები, თხები, დაგელიათ მათი რძე და გეჭამათ მათი ხორცი?“ ბელადმა





უპასუხა: „არ გვინდოდა კუჭები ცოცხალი არსებების სასაფლაოდ გვექცია. ამიტომაც ვჭამთ ბოსტნეულს. ამასთან, როდესაც საკვები კუჭში ჩადის, მნიშვნელობა აღარ აქვს, რითია კუჭი სავსე, რადგან სიამოვნება გემოს შეგრძნებიდან მოდის.“



ხალიფა ალიმ (რადიალლაჰუ ანჰუ) თქვა: „ღარიბი ისაა, ვინც ხარბი და გაუმაძღარია, მდიდარი კი ისაა, ვინც მოკრძალებული და არამომთხოვნია.“

რადგან საზრვარი არ აქვს გადჭარბებულ სურვილებს. ასეთი ადამიანები მუდამ გაუმაძღრები არიან. გაუმაძღრობა, რითიც მეტი გული სავსეა, ადგილს აღარ უტოვებს ღმერთის მიმართ გულითად ალალ დამოკიდებულებას და მისდამი სიყვარულს. ამიტომაც სამწუხარო და გულგატეხილობითაა სავსე მათი ხვედრი, ვინც თავის ცხოვრებას უძღვნის სიმდიდრეთა დაგროვებას და თვალს ხუჭავს ღვთიურ სულიერ ჭეშმარიტებებზე. ასეთ ადამიანებს, ამ წარმავალი სმყაროს დატოვების დროს სამი თვისება აქვთ:

1. მიწიერი სიმდიდრეების დაგროვების მიმართ გაუმაძღრობა;

2. ვერ პოულობენ იმას, რისკენაც მიისწრაფვოდნენ და რისი იმედიც ჰქონდათ;

3. არ გააჩნიათ სულიერება, სულის სიმშვიდე და მიხვედრილობა.

უზენაესმა ალლაჰმა წმინდა ყურანში თქვა:





أَرَأَيْت مَنِ اتَّخَذَ إِلَهَهُ هَوَاهُ أَفَأَنتَ تَكُونُ عَلَيْهِ وَكِيلاً

**„**(ო. შუამავალო) **გინახავს ის, ვინც თავის ღმერთად აირჩია მიწიერი სურვილი და ვნება? ნუთუ შენ მის მაგივრად უნდა აგო პასუხი?“** (სურა ფურყანი, აიათი 43)

მიმართავს რა რასულულალლაჰს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) უზენაესი ალლაჰი ამბობს:“

أَفَرَأَيْتَ مَنِ اتَّخَذَ إِلَهَهُ هَوَاهُ

**„ო შუამავალო არ გინახავს ის, ვინც თავის ღმერთად აირჩია მიწიერი სურვილი და ვნება.“** (სურა ჯასიია, აიათი 23)

ეს ორი წმინდა აიათი ადამიანს ახსენებს მისი ბუნების სისუსტეს და მიწიერებას, რაც შეიძლება გახდეს მისი ჯოჯოხეთში ყოფნის მიზეზი.

ფერიდუდდინ ათარის მონათხრობი იმათზეა, ვინც დაივიწყა რა ალლაჰის წყალობანი, ხდებიან თავიანთი პრიმიტიული ინსტიქტების მონები, და ამის შედეგად თავს ატყდებათ სამწუხარო ხვედრი იმქვეყნიურ ცხოვრებაში.

ფადიშაჰს ჰყავდა მონადირე ძაღლი,რომელიც ძალიან გამოცდილი იყო ნადირობისას. ფადიშაჰს ის ძალიან უყვარდა და ყველა ნადირობისას თან დაჰყავდა. მისი საყელური მთლად მორთული იყო ძვირფასი თვლებით, თათებზე კი ოქროს და ვერცხლის სამაჯურები ეკეთა. ძაღლს ზურგზე ატლასის მოოქროვილი ქსოვილი





ეფარა. ერთხელ ფადიშაჰი დიდებულებთან ერთად სანადიროდ წავიდა და, როგორც ყოველთვის, ძაღლიც წაიყვანა. უნაგირზე მჯდარი, ხელში სადავეებით – ის ძალიან იმპოზანტურად გამოიყურებოდა. ძალიან გახარებული და ბედნიერი იყო. უცებ თვალში ისეთი რამ მოხვდა,რამაც მისი ბედნიერება გააქარწყლა. საყვარელი ძაღლი, რომელსაც პატრონი სულ დაავიწყდა, თავისი საქმით იყო გართული. როცა ფადიშაჰმა სადავე მოქაჩა, ძაღლი არ დაემორჩილა და წინ დაგდებული ძვლის ღრღნა განაგრძო. ამის დანახვაზე ფადიშაჰი გაქვავდა, შემდეგ კი მრისხანედ წამოიყვირა: „ჩემი თანდასწრებით რომ სხვა საქმით იყვნენ გართულნი? როგორ შეიძლება?“ ძალიან გულდაწყვეტილი იყო. ძაღლის უმადურობამ, მზაკვრობამ, უგრძნობლობამ გააოგნა. ის არც კი დაფიქრებულა, რომ ეს მხოლოდ და მხოლოდ ძაღლი იყო. მიუხედავად ძაღლის მიმართ გაღებული მოწყალების,პატივის და გულუხვობისა მას თავისი მწყალობელი დაავიწყდა. და რის გამო რაღაც უბრალო ძვლის გამო.! ფადიშაჰმა მრისხანედ უთხრა მხლებლებს: „ოთხივ კუთხით გაუშვით ეს უსირცხვილო ძაღლი!“ არაშორსმჭვრეტელი ძაღლი მიხვდა ამ მრისხანების მიზეზს, მაგრამ უკვე გვიან იყო. რა ექნა! დიდებულებმა უთხრეს ფადიშაჰს: „ო,სულთანო, ნება მოგვეცით,მოვხსნათ მას,რაც კი ძვირფასეულობა უკეთია და ისე გავუშვათ.“ „არა, დაე, მთელი ძვირფასეულობით ერთად წავიდეს! – თქვა მან მერე დაამატა – დაე, უკაცრიელ უდაბნოში დარჩეს საკვებისა და წყლის გარეშე. შეხედავს რა თავის ძვირფასეულობას, დაე იგრძნოს სიმყუდროვისა და მოფერების დაკარგვისგან გამოწვეული სიმწარე.“

რაოდენ ჭკუის სასწავლებელია ეს მოთხრობა, რომელიც ასახავს იმ ადამიანთა მდგომარეობას, რომლებმაც,ვერ შეაფასეს რა ღვთის წყალობა ისრულებდნენ რა თავიანთ მდაბალ, პრიმიტიულ მისწრაფებებს, დაღუპეს თავიანთი ცხოვრება ასეთ სიტუაციაში მოხვედრილები, ბოლოს და ბოლოს დაინახავენ სამკაულების უსარგებლობას, მაგრამ ძალიან გვიან იქნება.

მოვლენები, რომლებსაც ადგილი ჰქონდა შუამავალ ისას (ალეიჰისსალამ) დროს, ამ ჭეშმარიტებას ამტკიცებს. ერთმა ებრაელმა, რომელსაც უნდოდა ისას (ალეიჰისსალამ) მეგობარი გამხდარიყო, მას უთხრა: „მინდა შენ გვერდით ვიყო, რომ გესაუბრო."

ისა (ალეიჰისსალამ) დათანხმდა. ერთად გაუდგნენ გზას. როცა მდინარეს მიუახლოვდნენ, გადაწყვიტეს ჩამომჯდარიყვნენ,ცოტა ეჭამათ და შიმშილი მოეკლათ. სამი კვერი ჰქონდათ. ორი შეჭამეს, მესამე დარჩათ.

ისა (ალეიჰისსალამ) მდინარეზე ჩავიდა წყლის დასალევად. როცა დაბრუნდა, აღმოაჩინა, რომ მესამე კვერი გამქრალიყო. მაშინ მან ჰკითხა იუდეველს: „ვინ აიღო კვერი?" ებრაელმა უპასუხა: „არ ვიცი." ისაშუამავალს (ალეიჰისსალამ) ხმა არ ამოუღია და მათ გზა განაგრძეს. რამდენიმე ხნის შემდეგ ისა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) გზაზე დედა ირემი და ორი შველი დაინახა. და ერთ-ერთი მოიხმო და დაკლა. შველი მან და ებრაელმა ერთად შეჭამეს. მერე ისა შუამავალი (ალეიჰისსალამ) ამბობს: „ალლაჰის ნებით აღსდექი!" შველი მაშინვე აღსდგა, წამოხტა და გაიქცა. ისა (ალეიჰისსალამ) მიუბრუნდა ებრაელს და უთხრა: „იმის სახელით, ვინც ეს ყველაფერი დაგანახა, გეკითხ-

ები: ვინაიღო კვერი?“ მან ისევ უპასუხა: „არ ვიცი.“ მათ განაგრძეს გზა და მდინარეს მიუახლოვდნენ. ისა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) ხელი ჩაკიდა თანამგზავრს და წყლის ზედაპირზე ისე გაატარა, თითქოს ხმელეთი ყოფილიყო. შემდეგ ისევ ჰკითხა: „ვინ აიღო კვერი?“ ებრაელის პასუხი ისეთივე იყო: „არ ვიცი.“ მათ გზა განაგრძეს. მიადგნენ ქვიშნარს. ისა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) მთელი ქვიშა ერთად მოაგროვა, მიწაყრილი გააკეთა და თქვა: „ალლაჰის ნებით ოქროდ გარდაიქმენი!“ მიწაყრილი მასინვე ოქროდ გადაიქცა. ისა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) გაყო მიწაყრილი სამად და ეუბნება ებრაელს: „ერთი ნაწილი ჩემია, მეორე – შენი, მესამე კი იმისი, ვინც კვერი შეჭამა.“ ამდენი ოქროს ნახვით დაბრმავებული ებრაელი მაშინვე გამოტყდა: „ის კვერი მე შევჭამე!“. მაშინ ისა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) ასე უპასუხა: „მთელი ოქრო შენი იყოს.“ თქვა ეს, შუამავალი წავიდა და მარტო დატოვა ხარბი ებრაელი, რომელიც ოდესღაც მისი მეგობარი იყო, მაგრამ მიწიერი სიკეთის ტყვე გახდა.

ამასობაში სულელ ებრაელს, რომელიც მიწიერი სიმდიდრის ფლობით იყო მთვრალი და ბედნიერი, ორი ხარბი მიუახლოვდა. დაინახეს რა ამდენი ოქრო, გადაწყვიტეს მოეკლათ ებრაელი. მას კი შეეშინდა და მუდარა დაუწყო: „შემიბრალეთ! არ მომკლათ! ეს ოქრო შეგვიძლია სამად გავყოთ. მაგრამ მანამდე ვინმე წავიდეს ქალაქშიდა საჭმელი მოიტანოს. დავნაყრდეთ, ოქრო გავიყოთ და ყველა ჩვენ-ჩვენ გზაზე წავიდეთ.“ ისინიც დათანხმდნენ. ერთ-ერთი ქალაქში წავიდა საკვების მოსატანად. და აი, მას აზრი მოუვიდა: „რატომ უნდა გავყოთ სამად? საჭმწლს ვიშოვი და იმ

ორის წილში საწამლავს გავურევ. ისინი მოკვდებიან, ოქრო კი მე დამრჩება.“ თქვა და გააკეთა. მოწამლა მათი წილი საჭმელი. ამასობაში დანარჩენი ორი ასე მსჯელობდა: „რატომ გავყოთ სამად? ორად რომ გავყოთ ხომ უფრო მეტი გვერგება. როცა ქალაქიდან დაბრუნდება, როგორმე მოვკლავთ. მერე წავიხემსებთ და ოქროსაც გავიყოფთ.“ როგორც იფიქრეს, ისეც გააკეთეს. მოკლეს თავიანთი ამფსონიდა დაიწყეს იმ საჭმლის ჭამა, რომელიც მან ქალაქიდან ჩამოიტანა. ცოტა ხნის შემდეგ ორივე საშინლად იტანჯებოდა და ბოლოს უფალს მიაბარეს სულები. ასე ეყარნენ სამნი უსულოდ და მათ შორის ოქროს ბორცვი იდგა. რამდენიმე ხნის შემდეგ ამ ადგილს ჩაუარა ისა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) თავისი მოწაფეებით. ნახა რა ეს სურათი, მან მოწაფეებს უთხრა: „აი, ეს არის მიწიერი! ერიდეთ მას!“

იმასთან დაკავშირებით, რომ ალლაჰის სახელით უნდა გაიღო სიმდიდრე, სიკეთე და სიცოცხლე, მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა: *„რატომ ხდება ადამიანი ოქრის მონა? რას წარმოადგენს მარგალიტი და მარჯანი,? თუკი მათ არ გასცემ ალლაჰის სახელით? ოქროს წინაშე დაჩოქება ნიშნავს სულის სიღარიბეს, რითიც ის გაემგზავრება ზეცაში, ასე არაა?“*

ესე იგი, თუ ადამიანის სურვილი მისი თაყვანისცემის საგანი ხდება, ეს ადამიანი თავისი სისუსტეების და უარყოფითი მხარეების თაყვანისმცემელი ხდება, რაც მისი ღრმა სულიერი ჩვევების ატროფიას იწვევს და ამახინჯებს მის მიერ ჭეშმარიტების აღქმის უნარს. რაოდენ სამწუხაროა მწარე დასასრული ადამიანისა, რომელიც საკუთარი ბუნების „ურჩხულმა“ მო-

ტეხა. განვლო რა მთელი ცხოვრება მატერიალური, ხორციელი სიამოვნების ძიებაში, მას სხვა არაფერზე სურს ფიქრი, გარდა იმისა, რომ დაიკმაყოფილოს თავისი ხორციელი მოთხოვნები, სიკვდილზე გაფიქრებაც კი მისთვის კოშმარია. ვინაიდან ამაზე ფიქრი მასში ბადებს მომავლის პერსპექტივაზე წუხილს. ადამიანის განათლება, მისი შორსმჭვრეტელობა იწყება სიკვდილის გამოცანის ამოხსნიდან. ფიქრის, სულის მუშაობის გარეშე შეუძლებელიან ჩაწვდე ამ ბნელეთის ამ იდუმალი სამყაროს საიდუმლოებას, მის ატმოსფეროს, წარმოუდგენელია მიუახლოვდე მას.

რა აზრი აქვს, ან რითაა მიმზიდველი ცხოვრება, როდესა ყოველი ამოსუნთქვა, რომელიც სიკვდილთან გვაახლოვებს, ჩვენში იწვევს ბნელი მომავლის წინაშე გაუცნობიერებელი შიშის გრძნობას? და თუკი ჩვენი უკანასკნელი სიტყვები იქნება „ვიყურები რა საკუთარ მმავალში, ვთრთი, როგორც დამნაშავე."

რა სამწუხაროა იყო ტყვე წარმავალი მიწიერი აჩრდილებისა, სიმდიდრისა და ვერ შეძლო სიკვდილის შიშისგადალახვა!

ცხოვრება – ეს არის ვიწრო დერეფანი და გზა აკვნიდან საფლავამდე. მიწიერი ცხოვრება საპნის ბუშტს ჰგავს, რომელიც დროის უსასრულობაში წამიერად ჩნდება. ყველაზე მართალი პასუხი კითხვაზე – როგორია ადამიანთა აზრი სოცოცხლეზე, ეს არის მიწა და საფლავის მძიმე ქვა. თუ ასეა, რა შეიძლება იყოს სიცოცხლეზე მწარე, სიცოცხლეზე, რომელსაც გადიხარ ხოციელი, ცხოველური სურვილების და ჟინისთვის? სიკვდილის საკითხი უხსოვარი დროიდან





ძალინ ბევრს აინტერესებდა, მიუხედავად იმისა, რომ მათ შუამავლები დარიგებებს აძლევდნენ და სწავლების საიდუმლოებებსაც ანდობდნენ. შხამიან გველივით ტვინში ჩაბუდებული შეკითხვის ჩახშობას ცდილობდნენ ყველანაირი ბოროტი განმარტებებით და გამონათქვამებით. რა თქმა უნდა, სიკვდილი განურჩევლად ყველასთან მოვა და თან ახლდება მტანჯველი ეჭვები მომავალზე, მოუტანს რა ზოგს უბედურებას, ზოგს კი ღვთის წყალობას და შენდობას.

მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა: „ო, ჭეშმარიტების გზითმავალო ადამიანო. შენში *ერთდროულადაა მუსა და ფარაონი. შენში ეძებე ეს ორი მოწინააღმდეგე. გაანათლე შენი გონება ღვთიური გამოცხადებებით, რათა მუსამ დაჯაბნოს ფარაონი შენში! კიდევ რამდენ ხანს უნდა გერეოდეს მიწიერი ვნებები? იცოდე, რომ ერთხელაც ეს შენი მიწიერი სამოსი შენი სუდარა გახდება. ქარის ყოველ დაბერვაზე თუ ჩალის ღეროსავით იკანკალებ, მაშინ მთელ შენ დიდებულებას და მნიშვნელობას დაკარგავ. და მაშინ, გმირიც რომ იყო, ჩალის ფასადაც არ ეღირები.*

**ღმერთო! მოიღე მოწყალება შენი უსუსური მონების მიმართ, რათა ჩვენ შევძლოთ ჩვენი ბუნების ტყვეობის გადალახვა! მოგვივლინე დამრიგებლები, რომელთაც გულები ღვთიური გამოცხადებისა და შეგონების ხმას მისცეს. დაგვეხმარე, მივიღოთ ჩვენი წილი სულიერებისა შენი ერთგული და წმინდა მონის სულიერი ძალისგან.**

**ამინ!**



## იდუმალება სულიერ ვნებაში

*მე რომ მაშინ ცოტა რამ მომეყოლა იმის შესახებ, რაც შენშია, შეგეშინდებოდა. შიში დაგღუპავდა. შენ დაიღუპებოდი, როგორც თავვი კატის ბრჭყალებში.*

მევლანა ჯელალადდინ რუმი

# იდუმალება სულიერ ვნებაში

გამარჯვება – ესაა მის მისაღწევად გაღებული გარჯის, გრძნობების, განცდების, შთაგონების შედეგი, ასევე სიძნელეებისთვის წინააღმდეგობის გაწევა. შუამავალ ადამის (ალეიჰისსალამ) ყველასთვის ცნობილი საქციელი, ანუ მისი უნებურად ჩადენილი საქციელი გახდა მიზეზი მისი დედამიწაზე გამოგზავნისა. ეს იმისთვის გაკეთდა, რომ მის მოდგმას არსებობა გაეგრძელებინა ახალ ადგილზე და ახალი გამოცდები გაევლო იმისთვის, რომ ადამიანთა ნაწილი, რომელიც მოიპოვებდა სამართლიან უფლებას, ისევ გაემწესებინათ სამოთხეში, მიაღწევდა რა სრულყოფილი და ლამაზი სულიერი ადამიანის – აჰსანი-თაყვიმის წოდებას. მაგრამ, ამ ყოველივეს მნიშვნელობა და ფასი რომ გაზრდილიყო, ღმერთმა ადამიანს უბოძა ბუნება, რომელიც სულიერი სრულყოფილების გზაზე მიმავალი ადამიანისთვის უზარმაზარ, მნიშვნელოვან წინააღმდეგობას წარმოადგენს. მაგრამ მისი დახმარებით მაღლდება ადამიანის საკუთარ ხორციელ საწყისზე გამარჯვების მნიშვნელობაც. შემოქმედმა, მისი გარჯის გამო უბოძა რა ადამიანს ჯილდოს დამსახურების უფლება, თავაზიანად აჩუქა მას ბუნების ბარიერების გადალახვის შესაძლებლობები და საშუალებები. ეს, უპირველეს ყოვლისა, არის შუამავალთა გზავნილები, ასევე





შეგონებები წმინდანთა და ღვთისმეტყველ მცოდნეთა, რომლებიც, აგრძელებენ რა შუამავალთა მისიას, ადამიანთა სამსახურში იქნებიან განკითხვის დღემდე.

მევლანა ჯელალედდინ რუმი თავის შემდეგ მონათხრობში ხატოვნად წარმოგვიდგენს ბუნების არსებობის მნიშვნელობას. „ცხენით მიმავალმა ამირამ დაინახა ხის ქვეშ მძინარე კაცი, რომელსაც ძილის დროს პირში გველი უძვრერბოდა. მის შესაშინებლად ამირამ ცხენი მძინარესკენ გააჭენა, მაგრამ ვერ მიუსწრო. მაშინ მან გადაწყვიტა, კაცი საშინელი სიკვდილისგან ეხსნა და რაც ძალა დაღონე ჰქონდა, მათრახი რამდენჯერმე გადაუჭირა. მძინარე ტკივილისგან წამოხტა და,ამირასგან შეშინებული გაიქცა. ამირა მას გაეკიდა, ვაშლის ხესთან წამოეწია და პირში დამპალ ვაშლებს ძალით უტენიდა, თან ეუბნებოდა" ო, საბრალოვ, ეს ვაშლები უნდა შეჭამო. შენ ამ ტანჯვას გაუძლებ, აიტან." საბრალო კაცი კი მას ეკითხებოდა: „ო. ამირა, ისეთი რა დაგიშავე, რომ თავს დამესხი და ასე მაწვალებ? თუკი რაიმე დანაშაული მიმიძღვია, ხმალი დამკარი და მომკალი. რა ცუდ დროს შეგხვდი. რა ბედნიერები არიან ადამიანები, შენ რომ ვერ გხედავენ. დიდი ტირანები და დესპოტებიც არ იქცევიან ისე, როგორც შენ მომექეცი.. მე ხომ არანაირი ცოდვა და დანაშაული არ ჩამიდენია?! ხომ ხედავ, როცა გელაპარაკები, ჩემი პირიდან სისხლი შადრევანივით ასხამს. ვფიცავ, ადრე შენნაირი დაუნდობელი და უსინდისო ადამიანი არ მინახავს. ღმერთო! დასაჯე ეს ტირანი ისე,როგორც ამას იმსახურებს!,– ასე ამბობდა ამირას მაწყევარი საბრალო ადამიანი. მაგრამ ამირა

მის სიტყვებს არავითარ მნიშვნელობას არ ანიჭებდა. მეტიც, მან ისევ გადუჭირა მათრახი და თქვა: „აბ, ამ მინდირზე გადაირბინე!“ საბრალომ, ტკივილისა და ამირას შიშისგან, ქარზე უსწრაფესად დაიწყო სირბილი. ხან და ხან ფეხი უსხლტებოდა და ეცემოდა, მაგრამ დგებოდა და სირბილს აგრძელებდა, რათა შემდეგი დარტყმა თავიდან აეცილებინა. საბრალოს მუცელი დამპალი ვაშლებით ჰქონდა გამოტენილი, მათრახის დარტყმისგან კი მთელი სახე ჭრილობებსა და სისხლჩაქცევებში ჰქონდა. მიუხედავად ამისა, ამირმა შეუსვენებლად კარგა ხანს არბენინა საწყალი. მას კი სირბილის კი არა, განძრევის თავიც აღარ ჰქონდა. ის ცუდად გახდა, გულის რევა იგრძნო და არწყია. რაც კი ძალით აჭამეს, ყველაფერი ამოიღო. ბოლოს, დამპალ ვაშლებთან ერთად მის მუცელში მყოფი ჰველიც ამოძვრა.

დაინახა რა გველი, გატანჯული შიშისგან გახევდა. იმ წამს დაეცა მუხლებზე ამირას წინაშე და თქვა: „ჭეშმარიტად, წყალობასავით მომევლინე, ვითარცა ჯაბრაილი (ალეიჰისსალამ). სინამდვილეში ჩემი კეთილისმყოფელი ყოფილხარ. დალოცვილ იყოს დრო, როდესაც მე შენ შეგხვდი. შენ რომ არა, დიდი ხნის წინ მივაბარებდი სულს ალლაჰს შენ მე სიცოცხლე მაჩუქე. რა ბედნიერია ის, ვინც შენ სახეს ხედავს და ვინც იქ მოხვდება, სადაც შენ ხარ. ო, უწმინდესო და ყოველგვარი ქების ღირსო, ალლაჰის ერთგულო მსახურო! ჩემმა უგუნურებამ და უვიცობამ მათქმევინა ამდენი სულელური და ცუდი სიტყვა. მაპატიე რომ მცოდნოდა, რა მდგომარეობაში აღმოვჩნდი, არასოდეს

ამდენ ცუდს არ გეტყოდი. შენ დამალე, რომ გამოცდილი მკურნალი იყავი, რომელიც განსაკურნად საბრალოს მწარე წამალს აძლევს. ეს რომ ჩემთვის გაგენდო, ქება – დიდებას შეგასხამდი. მაგრამ შენ, თითქოს გაცოფებულმა, უსიტყვოდ გამროზგე. მომხდარით თავზარდაცემული არ ვიცოდი რას ვაკეთებდი და ბევრი თავხედური სიტყვა გითხარი. მაპატიე ჩემი დაუდევრობა და არაშორსმჭვრეტელობა." ბრძენმა, მოწყალე ამირმა უთხრა: „მაშინ შენთვის რომ მეთქვა, რა იყო შენში, ძალიან შეგეშინდებოდა. შიში კი დაგღუპავდა. შენ დაიღუპებოდი, როგორც თაგვი კატის ბრჭყალებში, ან კრავი – მგლის თათებში. შენთვის რომ მეთქვა, რაოდენ საშინელი იყო ის გველი, შიში აგაფორიაქებდა. რომ გცოდნოდა, რა ურჩხული გყავდა შიგნით, ძალა აღარ გექნებოდა არც ვაშლი გეჭამა, არც გერბინა და არც ის მოგეშორებინა. მე ვითმენდი, ვიდრე შენ მლანძღავდი და ღმერთს ვევედრებოდი: „ღმერთო, დაეხმარე საბრალოს, გაუადვილდეს გველისგან თავის დახსნა. გადაარჩინე. მიუხედავად იმისა, რომ ცუდ სიტყვებს მეუბნებოდი, ღვთიურმა მოწყალებამ, რომელიც ჩემ სულს ახასიათებს, ნება არ მომცა იმ მდგომარეობაში დამეტოვებინე. რადგან ჩემი ბუნება, ცომივითაა მოზელილი გულმოწყალებაზე." საბრალო ადამიანმა, გაიგო რა ალლაჰია მეგობრის ჭეშმარიტება, სიხარულისგან აღვსილმა უთხრა: „ო, დიდო ადამიანო! ისეთ სუსტ ადამიანს, როგორიც მე ვარ, არც ძალა შესწევს და არც შესაძლებლობა აქვს საკადრისად გადაგიხადოს მადლობა. დაე, ალლაჰმა დაგაჯილდოვოს შენი სიკეთისთვის. მივხვდი, რომ საწამლავიც კი, მცოდნე და შორსმჭვრეტელი ადამიანის ხელით მოწოდებული,





ადამიანს აძლევს კეთილდღეობას, ფიზიკურ სიჯანსაღეს, ხოლო სულს – საკვებს.“



შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) თქვა შემდეგი: *„მე რომ თქვენ შიგნით არსებული მტრის შესახებ სრული სიმართლე მეთქვა, თქვენ შორის ძლიერებსაც და მამაცებსაც ისე შეეშინდებოდათ, რომ არც მოძრაობის და არც რაიმე საქმის კეთების ძალა აღარ ექნებოდათ. ისინი გამოუვალ მდგომარეობაზე ფიქრით დაიტანჯებოდნენ. ვეღარ შეასრულებდნენ ღვთის სამსახურს, არ ექნებოდათ არც ამის და არც გაკვალულ ბილიკზე სიარულის სურვილი. და რადგან ასეა, მე თქვენ დაგარიგებთ და აღგზრდით უსიტყვოდ, სიჩუმეში, და არ გეტყვით, თუ რა გაქვთ შიგნით.“*

შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) მიმდევრებიც ასე იქცევიან. ისინი, თანამოსაუბრეების სასარგებლოდ, ყველა სიმართლეს როდი ამბობენ, ისინი დუმან. ამას გარდა, ისინი ხმამაღლა არ ამბობენ იმას, რაც თანამოსაუბრეთა გულებშია, რათა დაფარონ მათი სირცხვილი და თავის მოჭრა. ისინი უფრო ქმედებებით ასწავლიან, ვიდრე სიტყვებით. ისევე, როგორც დაუდ შუამავალს (ალეიჰისსალამ) შეეძლო რკინის მორბილება, შუამავლებს და წმინდანებს ჰქონდათ უნარი, გახევებულ და გაქვავებულ გულებშიც გაეღვიძებინათ სულიერება.

წმინდა აბუ დარდი სერიაში მოსამართლედ ყოფ-





ნისას, (რადიიალლაჰუ ანჰუ) ერთხელ, ქუჩაში სეირნობის დროს ის მოწმე გახდა, თუ როგორ უკმეხად ეპყრობოდნენ და ლანძღავდნენ დამნაშავეს. მან ხალხს ჰკითხა: „რას იზამთ, თუ ნახავთ, რომ ვიღაც ჭაში ჩავარდა: „თოკს ჩავუშვებთ და ვეცდებით, ამოვიყვანოთ." მაშინ აბუ დარდამ (რადიიალლაჰუ ანჰუ) თქვა: „თუ ასეა, რატომ მოწყალედ არ ექცევით ცოდვის მორევში ჩავარდნილ ადამიანს? ეცადეთ, ამ ადამიანსაც მისცეთ შანსი, გადაუგდეთ ბედნიერების თოკი, რომელიც მას დაღუპვისგან გადაარჩენს." ერთ-ერთმა ჰკითხა აბუ დარდის (რადიიალლაჰუ ანჰუ): „ამ ცოდვილის მიმართ თქვენ მტრული განწყობა არ გაქვთ? უზენაესი ალლაჰი ხომ გვაფრთხილებს, რომ ცოდვილს ჯოჯოხეთი ელის." მაშინ საჰაბის რჩეულმა, თვით რესულულაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) აღზრდილმა ასე უპასუხა: „დიახ, მტრული განწყობა მაქვს, მაგრამ არა პიროვნების, არამედ მისი ულირსი ქმედებების მიმართ."

რა მშვენიერია ღმერთის მიმართ აღვლენილი მევლანა ჯელალედინ რუმის ლოცვა რომელიც ალლაჰის მიერ შექმნილი ყველა ცოცხალი არსების მიმართ ღრმა სიყვარულით, მეგობრული დამოკიდებულებით და სინაზითაა გამსჭვალული. *„ო, ღმერთო, შენი მოწყალების იმედი თუ მხოლოდ შენ ერთგულ და მართალ მონებს აქვთ, მაშინ სად ეძებონ თავშესაფარი და ნავთსაყუდელი ცოდვილებმა? ო, დიდო ალლაჰო! შენ თუ მხოლოდ შენ ერთგულ მონებს იღებ, ცოდვილებმა ვის თხოვონ თავშესაფარი? (უეჭველია, შენ მოწყალეთა შორის ყველაზე მოწყალე ხარ).*





მძინარე ადამიანი, რომელიც მევლანას მონათხრობში ნახსენები, უდარდელი და არაშორსმჭვრეტელი ადამიანია. შავი გველი, რომელიც მას პირში ჩაუძვრა, ბუნების ძახილის სიმბოლოა. ამირი კი სრულყოფილი მურშიდია. მათრახით ცემა, რამაც უვიცობის ბურანიდან გამოაღვიძა კაცი და მინდორში არბენინა, არის თავშეკავება, ხორციელის დამარცხება და ჭეშმარიტებისთვის ბრძოლა. გველისგან გათავისუფლება – ბუნების ძახილისგან გათავისუფლებაა.

ტუვის წმინდა ველზე შუამავალმა მუსამ (ალეიჰისსალამ) მოისმინა უზენაესი ალლაჰის მარადიული სიტყვა:

وَمَا تِلْكَ بِيَمِينِكَ يَا مُوسَى . قَالَ هِيَ عَصَايَ أَتَوَكَّأُ عَلَيْهَا وَأَهُشُّ بِهَا

عَلَى غَنَمِي وَلِيَ فِيهَا مَآرِبُ أُخْرَى . قَالَ أَلْقِهَا يَا مُوسَى

**„რა გაქვს მარჯვენა ხელში, მუსა?“** (მუსამ) **უპასუხა: „ეს ჩემი** (მეცხვარის) **კომბალია. მას ვეყრდნობი** (როცა დავდივარ) **და ამით ვყრი** (ხიდან ფოთლებს) **ჩემი ცხვრებისთვის. სხვა საქმეშიც მადგება.“** (სურა ტაჰა, აიათი 18)

**უზენაესმა ალლაჰმა კი მას უბრძანა: „გადააგდე კვერთხი, მუსა!“** (სურა ტაჰა, აიათი 19)

ყურანის ზოგიერთმა განმმარტებელმა თქვა, რომ ეს აიათი შეიცავს კითხვას, რომელიც ეხება მუსა შუამავლის (ალეიჰისსალამ) შინაგან სამყაროს. როცა მუსა-შუამავალმა (ალეიჰისსალამ) წარმავალ სამყაროსთან

კავშირი ახსენა, ალლაჰმა უბრძანა, მისგან გათავისუფლებულიყო. ბუნება და მასთან დაკავშირებული ნივთები უზარმაზარ გველთან გაიგივდა. ნაჩვენები იყო მუსა შუამავლის (ალეიჰისსალამ) ბუნების ჭეშმარიტი არსი, რომლის დანახვაზეც მას თავზარი დაეცა. მას ეთქვა: „ო, მუსა, ეს გველი არის ყველაფერზე დამოკიდებულება, ალლაჰის გარდა. თუ ადამიანის ამ თვისებას ასეთნაირად წარმვაჩენთ და პატრონს ვაჩვენებთ, ამის დანახვაზე ის გაიქცევა."

როგორც ცნობილია, უზენაესმა ალლაჰმა მუსას (ალეიჰისსალამ) უბრძანა: **„გადააგდე** (კვერთხი) **მუსა!**" (სურა ტაჰა, აიათი 19)

ეს ფრაზა შეიძლება შემდეგნაირად აიხსნას: „ამიერიდან ერთღმერთიანობის მომწოდებელი იქნები. შენ რომ კვერთხს ეყრდნობი, იმიტომ რომ მისი დახმარება გჭირდება, ეს სწორი, მისაღები და სამართლიანია?" როგორ შეგიძლია თქვა, რომ ეს კვერთხი ამა თუ იმ საქმეში გეხმარება, და კიდევ აცხადებ, რომ კიდევ რაღაც მიზნებისთვის გჭირდება. ერთღმერთიანობის მომწოდებლობის გზაზე პირველი ნაბიჯი არის მიზეზებსა და მოტივებზე უარის თქმა. უარი თქვი ყველანაირ სურვილებსა და მოთხოვნებზე."

ამასთან, „თევილათი ნაჯშიიაში" ასევე ნათქვამია: „გაიგონა რა თავისი ღმერთის მოწოდება და დაინახა მისი მშვენიერება, უარს ამბობს ყველაფერზე, ყველაფერზე რასაც ეყრდნობოდა, ალლაჰის გარდა. ის არ ეყრდნობა არაფერს დიდსულოვნების, მოწყალების და სიკეთის გარდა, რაც მას ალლაჰმა უბოძა. ის განეშორება თავის ბუნებას, თავშეკავებულ და ასკეტურ

ცხოვრებას ეწევა.“

როცა იუსუფ შუამავალს (ალეიჰისსალამ) მასში შეყვარებული ზულეიხას მხრიდან თავს დაატყდა უსიამოვნებები და ინტრიგები, მასში უნებურად გამომჟღავნდა მის მიმართ კეთილგანწყობილება და ლტოლვა. მაშინ ყოვლისშემძლე ალლაჰმა იუსუფ შუამავალს (ალეიჰისსალამ) თავისი მტკიცებულებები წარუდგინა. ოთახში ჭერი გასკდა და მან დაინახა შუამავალ იაკობის (ალეიჰისსალამ) მამა, რომელმაც თითზე იკბინა. ამასთან, მის გვერდით გაჩნდა ადამიანი, რომელმაც უთხრა: „ო, იუსუფ! გაიხედე მარჯვნივ!.“ როცა იუსუფ შუამავალმა (ალეიჰისსალამ) გაიხედა მითითებული მიმართულებით, დაინახა უზარმაზარი გველი. მას ასე დაანახეს ხორციელ მოთხოვნილებებთან დაკავშირებული საგნების ჭეშმარიტება და ქმედებების სახე, რაც მატერიალიზებულ იქნა საკმაოდ უსარგებლო, მაგრამ ნამდვილად და ჭეშმარიტების შესაბამისი სახით. ყველა საფარი აიხადა და გამოჩნდა ღვთიური გამოვლინებები, საგანთა საიდუმლო კი გაშიშვლდა მის წინაშე. აი ასე, როდესაც ღვთის დახმარებამ მოუსწრო, იუსუფმა (ალეიჰისსალამ) შეძლო, გათავისუფლებულიყო თავისი ბუნების ძახილისგან და ქალის ბოროტი მომხიბვლელობისგან. შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) თქვა: *„სამოთხე გარშემორტყმულია ისეთი რაღაცეებით, რაც ბუნებას არ მოწონს, ხოლო ჯოჯოხეთი – ხორციელი სურვილებითა და გრძნობითი სიამოვნებით.“*

ბუნების ძახილის დასამარცხებლად უნდა გახდე შუამავალთა და მათი მემკვიდრეების –ევლიების მოწა-

ფე, უნდა დაემორჩილო მათ და მათ ბრძნულ მითითებებს. წმინდა ყურანშიც მითითებულია:

**„უზენაესი ალლაჰის ხელი მათ ხელთ ზემოთაა.“** (სურა ფატჰ, აიათი 10)

გამოთქმა „მათი ხელები“ აღნიშნავს შუამავლისა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) და მისი საჰაბების ხელებს. სწორედ ასე თემი, რომელსაც სწამს ერთად-ერთი ალლაჰისა და ძალზე უსუსური დერვიშიც (მორჩილიც) რასულულლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მეშვეობით ახორციელებენ კავშირს უზენაეს ალლაჰთან, ემორჩილებიან მას და აღიქვამენ მის ღვთიურ ჭეშმარიტებას. სწორედ ასე ხდება, რომ მათზე ყველაზე იერარქიულად ვრცელდება უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო ძლიერება და ძალაუფლება, რის გამოც ალლაჰის სრულყოფილ მონებს შეუძლიათ მოიმოქმედინ არაჩვეულებრივი, ფენომენური საქმეები. უზენაესი ალლაჰი ერთად-ერთი შემოქმედია, წმინდანებ ევლიიაულლაჰებს კი აქვთ უფლება, იყვნენ უზენაესი ალლაჰის ნდობით აღჭურვილი პირები დედამიწაზე და ჰქონდეთ ასეთი კომპეტენცია.

სიყვარული არსებობს ჭეშმარიტი, ყოვლისმომცველი ან ფიგურალური. ჭეშმარიტი, ყოვლისმომცველი სიყვარული მომდინარეობს ყოვლადმოწყალე და გულმოწყალე ალლაჰისგა, ფიგურალური კი – ეს არის ვინმე ცოცხალ არსებაზე მიჯაჭვულობა. რამდენადაც შეყვარებული მიეჯაჭვება ერთ არსებას, ის სხვა მიჯაჭვულობებისგან თავისუფალია. ვინაიდან ის არავის და არაფერს ხედავს და არავისი ესმის, თავისი სიყვარულის ობიექტის გარდა. მეჯნუნი ბოლო ხანებში




იმ ზომამდე მივიდა, რომ ვერ ამჩნევდა ვერც მტერს, ვერც მოყვარეს, ვერც საკუთარ თავს და ვერც ლეილს. მათ თავი ლეილთან გააიგივა. მევლანა ჯელალედინ რუმი ამასთან დაკავშირებით ამბობს: *„ალლაჰმა მეჯნუნი ისეთ მდგომარეობამდე მიიყვანა, რომ ის მტერ-მოყვარეს ვეღარ არჩევდა ლეილას მიმართ ხორციელი სიყვარულის გამო.“* შუამავალ მუჰამმედში (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სალლამ) შეყვარებული პოეტი ფუზული, თავის ცნობილ ნაწარმოებში „ოდა წყალს“ ამბობს:

*ვერ შეედრება კოკორი, სახესა შუამავლისა*

*ათასი მორწყვაც არ შველის, უკეთპყო ვარდი ბაღისა.*

მევლანა ჯელალედინ რუმი ამბობს:

*„უზენაესმა ალლაჰმა ღვთიური სიყვარულის ერთ ყლუპს ისეთი თვისება და უნარი მისცა, რომ ვინც შეძლებს მის მცირედ ნაწილს დაეწაფოს, თავისუფლდება ორივე სამყაროს დარდისგან, შიშისა და ეჭვებისგან.“*



ღვთიური სიყვარულის გავლენის ქვეშ მყოფი ადამიანი თავისუფლდება სხვა ადამიანების მიმართ სულისგან, ვერ ამჩნევს მათ უარყოფით თვისებებს. ასე ხდება ის სრულყოფილი, უახლოვდება რა ერთად-ერთ მიზანს – სულიერ სიმაღლეს. სწორედ ეს არის ღვთიური სიყვარული მისი წმინდა გამოვლინებით ჰუბბი ილიაჰი.

სრულყოფილი მურშიდი, ზემოქმედებს რა სული-





ერად, მიიჯაჭვავს თავის მურიდებს, ეხმარება რა მათ გათავისუფლდნენ მდაბალი, ცუდი კავშირებისგან და ამაღლებს და აკეთილშობილებს მათ. ამგვარად, თვითონ მურშიდი ხდება საფეხური ღვთიური სიყვარულისკენ. შეიხ სადი თავის ნაწარმოებში „გიულისტანი“ ასე ყვება სრულყოფილი მურშიდის ამ სულიერ ზემოქმედებაზე თავის მურიდზე:

„ერთხელ ერთმა მეგობარმა ჰამამში (აბანოში) სურნელოვანი თიხის (სხეულის გასაწმენდი საშუალება) ნაჭერი მომცა. მე მივმართე საჩუქარს: „ო, დალოცვილო, შენი არაჩვეულებრივი, დიდებული სურნელით მთვრალი ვარ!“

არომატულმა თიხის ნაჭერმა მიპასუხა:

„მე ვიყავი მიწა, რომელშიც ვარდი იზრდებოდა. დილის ნამი, რომელიც ცრემლებივით ავსებდა ყვავილის ფურცლებს, მე მეცემოდა. მე ცომივით მოვიზილე ამ ცრემლებში. არსით, მე ერთი ჩვეულებრივი თიხა ვარ. ეს სუნი კი იმ ცრემლების სუნია.“

უზენაესმა ალლაჰმა სამყერო ადამიანისთვის შექმნა. ყველაფერი, რაც ხმელეთზე, წყალსა თუ ზეცაშია, მან ადამიანს გადასცა. ამის შესაბამისად, ადამიანსაც ევალება სამყაროზე ზრუნვა. ვინაიდან მთებსა და ზეცას ამ ყოველივეს მართვის ძალა არ შესწევთ. ადამიანი, აზრობრივად მოავლებს რა თვალს საკუთარ თავს, სამყაროში არსებულ წესრიგს, სამყაროს მოწყობას, ვალდებულია დაფიქრდეს, თუ როგორ მიედინება მისი მიწიერი ცხოვრება. ჭეშმარიტება, რომელიც ყველას ეხება, და ყველაზე მეტად გვაიძულებს ვიცხოვროთ





სერიოზული ცხოვრების წესით, არის სიკვდილის ჭეშმარიტება. რაოდენ მნიშვნელოვანი და ჭკუის სასწავლებელია ადამიანისთვის ეს დიდებული გამომშვიდობება. რა სამწუხარო დასასრული ელოდება მას, ვინც თავის მიწიერ ცხოვრებაში მხოლოთ, რომელიც მიწიდან შექმნილ, ძვლებისა და ხორცისგან შემდგარ სხეულზე ზრუნავდა საკუთარი სულის საზიანოდ და ვისი სულიერი მდგომარეობა სუსტი და უსუსურია!

ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) ერთ-ერთ ხადისში ასე აღწერს მიწიერ ცხოვრებას:

*„რად მჭირდება ეს მიწიერი ცხოვრება! მე ვგავარ მგზავრს, რომელიც ხის ჩრდილში ჩამოჯდა დასასვენებლად, მერე კი ეს ადგილი დატოვა.“*

**ო, ღმერთო, დაე შენი სიყვარული, შენი თანხმობა და მოწონება სამოთხედ შემოგვიბრუნდეს!**

**ამინ!**



## ღვთის სასჯელი

*სულები, რომლებიც სიღარიბისგან და სიღატაკისგან იხრჩობიან, ჰგვანან კვამლით სავსე სახლს! შენ გაჭერი ფანჯარა ამ სახლში, მოისმინე ტკივილი და ამ სულების საცანჯველი!*

*დაე კვამლი გაიფანტოს, შენი გული გახდება ფხიზელი და რბილი, სული კი – დახვეწილი!*

მევლანა ჯალალედინ რუმი

# ღვთის სასჯელი

მარიამის ვაჟი, ისა (ალეიჰისსალამ) გარბოდა აფორიაქებული და თავზარდაცემული, თითქოს გამძვინვარებული ლომი მოსდევდა. ვიღაც კაცი, გაკვირვებული ისას (ალეიჰისსალამ) ასეთი საქციელით, დაედევნა მას და ჰკითხა: „ღმერთისგან მოვლენილო შუამავალო! სად და რატომ გარბიხარ ასე თავქუდმოგლეჯილი, ცახცახებ და ღელავ, როგორც შეშინებული ჩიტი? შენ ხომ არავინ მოგდევს?!“ შუამავალო ისა (ალიჰისსალამ) ისე სწრაფად გარბოდა, რომ სიჩქარეში ვერც კი უპასუხა ამ ადამიანის შეკითხვას. კაცი, რომელიც დაინტერესდა ისას (ალიჰისსალამ) აჩქარებით, ბოლოს დაეწია მას და ჰკითხა: „ო, რუჰულლაჰ! ალლაჰის გულისათვის, წამით შეჩერდი და მიპასუხე! შენი ეს გაქცევა ჩემთვის პირდაპირ გამოცანად იქცა! ვის გაურბიხარ? შენ ხომ არავინ მოგდევს – არც ლომი და არც მტერი! გარშემო არაფერია სახიფათო!“ ამაზე შუამავალმა ისამ (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „სულელისაგან გავრბივარ, სულელისაგან! ნუ იქცევი დაბრკოლებად ჩემს გზაზე! მომეცი საშუალება, თავი გადავირჩინო!...“

ადამიანმა ჰკითხა მას: „შენ მესია ხარ, რომელიც საკუთარი სუნთქვით ალლაჰის ნებით ჰკურნავ ბრმებსა და ყრუებს, ასე არ არის?“





შუამავალმა ისამ (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „დიახ, ეს მე ვარ.“

ადამიანი აგრძელებს: „შენ არ ხარ ის სულიერი პიროვნება, რომელსაც პატივად ერგო სულიერი საიდუმლოებები, ფარული აზრები, რის გამოც მიიღე რუჰულლაჰის სახელი? რომელმაც ლოცვა წაიკითხე გარდაცვლილის თავზე და ის ხომ გაცოცხლდა ალლაჰის ნებით; ამოხტა თავისი საფლავიდან, როგორც ნადავლის კვალზე დაგეშილი ლომი?“

შუამავალი ისა (ალეიჰისსალამ): „დიახ, მე ვკითხულობდი ლოცვას მიცვალებულის თავზე!“

კაცმა ისევ ჰკითხა მას: „ო, ნათელსახიანო ისა! შენ არ იყავი, რომ გამოძერწე ჩიტი თიხისგან და აიძულე, გაფრენილიყო ალლაჰის ნებით?“

შუამავალი ისა (ალეიჰისსალამ): „ო, ბრწყინვალებავ! რიღასი გეშინია, როდესაც შენ ძალგიძს ყველაფერი, რასაც მოისურვებ?“

შუამავალი ისა (ალეიჰისსალამ) პასუხობს: „ვფიცავ ღმერთს, რომელმაც შექმნა ჯერ სული, შემდეგ ხორცი, ასევე, მისი თვისებები, რომ მე წავუკითხე ის ლოცვა <<ისმი აზამ>> უსინათლოს და ყრუს და ის ორივე განიკურნა, ერთ-ერთს მხედველობა აღუდგა, მეორეს კი – სმენა. იგივე ლოცვა წავიკითხე მე კლდოვანი მთის წინ, და იგი შუაზე გაიპო. წავიკითხე იგი მკვდარი სხეულის თავზე და იგი გაცოცხლდა. წავუკითხე იგი ღატაკს, რომელსაც ერთი გროშიც კი არ გააჩნდა და იგი გამდიდრდა. მაგრამ იმავე ლოცვამ, როდესაც მე ის ათასჯერ მაინც წავუკითხე უგუნურს თანაგრძნობით





მის მიმართ, არანაირად არ იმოქმედა მასზე. ის უგუნური მაგარ ქვად გადაიქცა, თუმცა თავის უგუნურებაზე უარი მაინც არ უთქვამს. იგი დაემსგავსა უნაყოფო მლაშე ქვიშას, რომელზედაც არ იზრდება ბალახიც კი!" ადამიანის გაკვირვება, რომელმაც ეს სიტყვები მოისმინა, უფრო მეტად გაძლიერდა და მან ჰკითხა გაკვირვებით შუამავალ ისას (ალეიჰისსალამ): „საინტერესოა, რატომ არ იმოქმედა ლოცვამ „ისმი აზამ" უგუნურზე იმ დროს,როცა მას ბევრ საგანზე სამკურნალო მოქმედება აქვს? წინა შემთხვევებში ხომ ლაპარაკი ავადმყოფ ადამიანებსა და მათ დაავადებებზეა? რაში მდგომარეობს იმ დაფარული აზრის მიზეზი,რომ ამ ლოცვამ, რომელიც გამოსაჯანმრთელებელ საშუალებად იქცა უსინათლოსა და ყრუსათვის, არანაირი ზემოქმედება არ იმოქმედა უგუნურ ადამიანზე?"

შუამავალმა ისამ (ალეიჰისსალამ) უპასუხა ასე: „უგუნურება – ავადმყოფობაა,რომელიც ღმერთის მიერ მოვლენილ სასჯელად ითვლება. ხოლო რაც შეეხება სიბრმავეს, ეს ნაკლოვანება არ მიეკუთვნება ღმერთის სასჯელს. ის ასევე ერთ-ერთ სნეულებად ითვლება, ხოლო იმ სნეულს თანავუგრძნობ და მეცოდება. ხოლო რაც შეეხება უგუნურებას, იგი ისეთ დაავადებას წარმოადგენს, რომელიც უმეტეს შემთხვევაში ზიანსა და ჭრილობებს სხვა ადამიანებს აყენებს."

მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა:

*შუამავალთა სუნთქვა ზემოქმედებას ქვაზეც კი ახდენს!*

*მთებიც კი ემორჩილება მათ.*

*მაგრამ სიბრძნის ვერც ერთი მარგალიტი,*

*რომელსაც ისინი აბნევენ,*

*ვერ აღწევს უგუნურის სულამდე.*

*უგუნურის ბეჭედი ღმერთის დაღია*

*და მისგან თავის დაღწევის საშუალება არ მიეცა არავის!*

*ნუთუ არ გახდა გამთენიისწინა ნიავი გეენის ცეცხლად საბას ხალხისთვის უგუნურთა მადლით?*

*უგუნური კიდეც რომ ფლობდეს ჭკუას,*

*რამდენადაც იგი არ ფლობს თვისებას,*

*გაარჩიოს კეთილი და ბოროტი, სიმართლე და ტყუილი,*

*იგი მაინც უგუნურია!*

*ო, დაადგები რა ჭეშმარიტების გზას, ადამიანო!*

*ფრთხილად იყავი! გაიქეცი შორს ასეთი ადამიანებისგან*

*იმის მსგავსად, როგორც ჯეირანი გაურბის გამძვინვარებულ ლომს!*

*ღმერთმა დაგიფაროს, რომ აღმოჩნდე მათ შორის!*

უგუნურების მდგომარეობა იმ ადამიანების მდგომარეობის მსგავსია, რომელთაც სურდათ აზრი შექმნოდათ სპილოზე, რომელიც უკუნეთ სიბნელეში იმყოფებოდა, როგორც მოგვითხრობს მევლანა ჯალალედინ რუმი შემდეგ მოთხრობაში:

*ინდიელებმა სპილო ბნელ სადგომში დააყენეს, რომ ხალხისათვის მისი დემონსტრირება მოეხდინათ.*

*ადამიანთა ურიცხვი რაოდენობა, რომელთაც სურვილი ჰქონდათ ენახათ სპილო, შევიდა ბოსელში და ცდილობდა სიბნელეში მის დანახვას. რადგან სპილოს დანახვა სიბნელეში წარმოუდგენელი იყო, მათ სათითაოდ აუსვ-დაუსვეს ხელი სპილოს სხეულის რომელიღაც ნაწილს და დაიწყეს აზრის გამოთქმა იმის შესახებ, თუ რას წარმოადგენს იგი. ისინი, ვინც სპილოს ხორთუმს შეეხო, იძახდნენ: „სპილო მრგვალ ღარს ჰგავს!“ ისინი, ვინც სპილოს ყურებს შეეხო, პასუხობდნენ მათ: „არა, იგი მრგვალ მარაოს ჰგავს!“ ისინი, ვინც სპილოს ფეხებს შეეხო, მათ წინააღმდეგობას უწევდნენ და ეუბნებოდნენ: „არა, არა! იგი არაჩვეულებრივ სვეტს ჰგავს!“ ხოლო მათ, ვინც მის ზურგს შეეხო, თქვეს: „თქვენ ცდებით, იგი განიერ სამეფო ტახტს ჰგავს, რომელზედაც დაბრძანება შეიძლება.“*

*სინამდვილეში სპილო სულაც არ იყო ის, რასაც მას ადამიანები უწოდებდნენ. ამ უგნურებს თავში აზრადაც არ მოსვლიათ, რომ ეთქვათ: „მოდი დავამთავროთ ეს უსარგებლო კამათი და დავათვალიეროთ სპილო სინათლის შუქზე“. მათ ამისთვის ჭკუა არ ეყოთ და ამიტომ ვერ შეძლეს უტყუარი ინფორმაცია მოეპოვებინათ იმის შესახებ, თუ რას წარმოადგენს სპილო“*



წმინდა ყურანში ლაპარაკია უგუნურების ორ სახეობაზე. პირველ კატეგორიას ეკუთვნიან უღმერ-





თოები – (ქაფირები) და მუშრიქები (კერპთაყვანისმცემლები).

صُمٌّ بُكْمٌ عُمْيٌ فَهُمْ لاَ يَعْقِلُونَ

**„...რადგან ისინი ყრუნი, ბრმანი და მუნჯნი არიან, ამიტომაც არ შესწევთ ძალა ფიქრის და გაგების.“** (სურა ბაყარა, აიათი 171)

აბუ ჯეჰილმა, აბუ ლეჰებმა, ვალიდ ბინ მუღირამ და მის მსგავსთა ვერ შეძლეს საკუთარი გონებით ჩასწვდომოდნენ ჭეშმარიტ რწმენას იმის გამო, რომ მათი გული დახურული იყო ჭეშმარიტებისთვის, თვალები – დაბრმავებული, ხოლო ენა – მუნჯი. ამიტომ ამბობდნენ ისინი გონებისა და ლოგიკის საწინააღმდეგო სიტყვებს: „ჩვენ რომ შენთვის დაგვეჯერებინა, ყურაიშის ტომის ქალები შეგვარცხვენდნენ ჩვენ!“ ან და: „შუამავლობა უნდა მოსულიყო ჩვენთან, რადგან ჩვენ ბევრად მეტი სიმდიდრე გვაქვს და ბევრად მეტი ბავშვები გვყავს!“ საქმე იქამდე მივიდა, რომ ისინი, მშვენივრად იცოდნენ რა, რომ რასულულლაჰი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ჭეშმარიტი შუამავალი იყო, თავიანთი უგუნურების მიზეზით მაინც გაჯიუტდნენ და უარყვეს ეს ფაქტი. იმავე დროს, როგორც ჭკუამოკლე და შეზღუდული ფილოსოფოსები უარყოფდნენ ერთმანეთის შეტყობინებას, შუამავალნი ყოველთვის განამტკიცებდნენ ერთმანეთს...

რადგან ისინი ღირსნი გახდნენ ღვთიური გაცხადებების გარდმოვლენისა, დასაბუთებისა და მტკიცებულებისა.

ხოლო რაც შეეხება მეორე კატეგორიის უგუნურებს, ნახსენებს წმინდა ყურანში, ეს ის ადამიანები არიან, რომლებიც თავიანთ თავს ჭკვიანად თვლიან. რამდენადაც ისინი დალასლასებენ თავიანთი მიწიური ვნებებისა და ჟინის თოკზე გამობმულები. ჭეშმარიტება დაფარულია მათგან მათი ბუნებრიობის ფარდით. ასეთი ტიპის ადამიანებს ნაწილობრივ შეუძლიათ გამოფხიზლდნენ, შეფრთხიალდნენ და გონს მოვიდნენ, მხოლოდ თუ მათ რაიმე უბედურება დაატყდებათ თავს!



პატივცემულმა მევლანამ ასე თქვა იმავე უგუნურების შესახებ:

*„გაიქეცი შორს უგუნურებისგან, რადგან მათგან შუამავალი ისა (ალეიჰისსალამ) გარბოდა. რამდენი სისხლი იყო დაღვრილი უგუნურებთან ურთიერთობის გამო!“*

ბრძოლამ ანკარასთან, რომელიც ისტორიაში დარჩა, როგორც სამწუხარო ფაქტი, არის თემური და ილდირიმ ბაიაზიდის სულელური სიჯიუტის შედეგი, რადგან შეტაკების შედეგად დაღვრილი იქნ ათიათასობით მუსლიმის სისხლი. რამდენი ქალი დარჩა ქვრივად და რამდენი ბავშვი ობლად! თემური, რომელიც გახდა მიზეზი ამ ტრაგედიისა, მიუხედავად იმისა, რომ მან ოთხი ათასი კილომეტრი განვლო, საბოლოოდ იძულებული გახდა წასულიყო ხელცარიელი. წმინდა ყურანი მოგვითხრობს უგუნურების სხვა მრავალი მაგალითის შესახებ 68-ე სურაში „ყალემ“: ქალაქ სანას გარეუ-





ბანში, რომელიც იემენში მდებარეობს, ერთ ადამიანს ჰქონდა ბაღი, რომელშიც ხარობდა ყურძენი და ფინიკი, მას ჰქონდა ასევე ხორბლეულის ნათესებიც.

ეს ადამიანი, პურეულის მკის დრო რომ მოვიდოდა, გულუხვად ასაჩუქრებდა ღარიბ-ღატაკებსა და დაბეჩავებულ ადამიანებს. როდესაც ეს დიდსულოვანი ადამიანი გარდაიცვალა, მისმა შვილებმა მოილაპარაკეს შემდეგი: „ჩვენი ოჯახი საკმარისად დიდია, დოვლათი კი არც ისე ბევრია. ამიტომ აღარ დავურიგოთ ღატაკებს, მოდი ავიღოთ მოსავალი მანამდე, სანამ ისინი სათხოვნელად მოვლენ!"

გარდა ამისა მათ ჩურჩულით მოილაპარაკეს ერთმანეთში: „წამოდით, წავიდეთ მინდორში დილაადრიან, ღარიბებიდან არავინ რომ არ შემოგვიერთდეს." მივიდნენ რა თავიანთ მინდორთან, გაკვირვებულებმა და გაოგნებულებმა თქვეს: „ალბათ გზა აგვებნა და სხვაგან მივედით." მათი პლანტაცია მთლიანად შავი გახდა, რამდენადაც განადგურებული და დაცარიელებული იყო. ბოლოს თვალი აეხილათ და გაიაზრეს, რომ ეს ღვთაებრივი დარიგება იყო მათთვის. მათ მოინანიეს თავიანთი უგუნური ჩანაფიქრი და თქვეს: „სირცხვილი და თავის მოჭრა ჩვენ! ჩვენ ნამდვილად ჭკუას მოკლებული ხალხი ვართ?" ამ შემთხვევის აღწერის შემდეგ უზენაესმა ალლაჰმა აიეთში ასე გადმოგვცა:

كَذَٰلِكَ الْعَذَابُ وَلَعَذَابُ الْآخِرَةِ أَكْبَرُ لَوْ كَانُوا يَعْلَمُونَ.

**„აი, როგორია ტანჯვა, ხოლო იმქვეყნიური სატანჯველი ბევრად მეტია და საშინელი. ნეტა მათ სცოდ-**





**ნოდათ ამის შესახებ!“** (სურა ყალემ, აიათი 33)

უგუნურება, საბოლოოდ, ბადებს მოკლე ჭკუას. მოკლე ჭკუის ადამიანი კი გამოხატავს წუხილს მომავალზე და არ სურს ცხოვრების წუთები გაცვალოს გაურკვეველ მომავალზე... ამიტომ, უზენაესმა ალლაჰმა 205-ე აიათში სურისა „არაფ“ ასე თქვა:

وَلاَ تَكُن مِّنَ الْغَافِلِينَ.

**„ნუ აღმოჩნდები წინდაუხედავთა და არაშორსმჭვრეტელთა რიცხვში.“**

ამ სიტყვებით უზენაესი კიცხავს ადამიანის უგუნურებას, რომელიც მიზეზია მათი არაშორსმჭვრეტელობისა. განთავისუფლდება რა უგუნურებისგან ადამიანი, უახლოვდება ალლაჰს და ექცევა თვით ალლაჰის დაცვის ქვეშ. ალლაჰის თავდადებული მსახურნი ყველაზე გონიერ, შეგნებულ, არაჩვეულებრივ ადამიანურ თვისებათა მქონე პიროვნებებს წარმოადგენენ, რადგან ისინი შუამავალთა შთამომავალნი არიან.



მევლანა ჯელალედდინ რუმი ასე აგრძელებს ბეითებს, რომელთაც ზემოხსენებულ მოთხრობასთან აქვთ კავშირი:

*„უთუოდ წაიკითხავდი ყურანში ამბავს ასაბი დარვანზე. და თუ შენ იგი წაიკითხე და გამოიტანე შენთვის დასკვნა, მაინც რატომ გაიძვერობ?“*





„რამდენიმე უგუნური დაჯდა ერთმანეთის პირისპირ და დილამდე მსჯელობდნენ სულელურ წამოწყებაზე, რომ ეცადათ, გაიძვერობის გზით, ზოგიერთი ღატაკ-ისთვის პურის ნაჭერი წაერთმიათ.“

„ის უგუნურები, რომელთაც ხასიათის საძაგელი თვისებები ჰქონდათ, ცდილობდნენ, ნახევრად ჩურჩუ-ლით ელაპარაკათ, რათა უზენაეს ალლაჰს არ გაეგო ეს საუბარი და მისი შინაარსი ღატაკებისთვის არ გადაეცა. ენა ეცადა, საქმის მოგვარებას გულისგან ფარულად.“

„არადა, მათი მამა ხომ დაჩაგრულ ღატაკთათ-ვის თანაგრძნობის წყარო იყო! ეს წმინდანი ადამი-ანი ყოველგვარი საჩვენებელი საქციელის, პირფერო-ბის გარეშე აძლევდა მათ ერთ მეათედს, როცა პური ჯერ კიდევ ფესვზე – „თავთავი“ იყო. ამის შემდეგ კიდევ აძლევდა მოსავლის ერთ მეათედს, მას შემდეგ, როცა მარცვალი ბზისგან თავისუფლდებოდა. ხოლო როცა ხორბალი იფქვებოდა და ფქვილად იქცეოდა, იგი ღატაკებს ფქვილის ერთ მეათედს აძლევდა. როცა პურს აცხობდა ამ ფქვილისაგან, კიდევ ერთ მეათედს აძლევდა. ამ გამომცხვარი პურიდან თითოს ერთ მეათ-ედს აძლევდა. მიღებული მოსავლიდან ყოველ მეათედ ნაწილს იგი მუდმივად ურიგებდა ღატაკებს. ის გუ-ლუხვობის განსახიერება იყო.“

„ამ წმინდა ადამიანმა სიკვდილის წინ თავისი შვილები დაარიგა, გაეგრძელებინათ ეს დაწესებული ტრადიცია – მოგების ერთი მეათედი მიეძლვნათ დაბე-ჩავებულთათვის.“





„და თქვა მან: „ეჭვგარეშეა, რომ ყველა ნაყოფი, მთელი მოსავალი ჩვენ მიერ აღებული – უზენაესი ალლაჰის ძღვენია ჩვენთვის უხილავი, იდუმალი სამყაროდან. ხოლო ის, რომ ჩვენ ჩვენი მოგების ერთ მეათედს ვიხდით, ეს იმისთვის ხდება, რომ ჩვენი მოსავალი დაღუპვას გადავარჩინოთ. იყავით ყურადღებიანი ამ საკითხში და გადაუხადეთ ღარიბებს, რაც საჭიროა! ასეთი მოქცევით თქვენ მხოლოდ მოიგებთ, როცა უზენაესი ალლაჰის წინაშე წარსდგებით!“

„რას გააკეთებთ, თუ თქვენ მიერ დათესილი მარცვალი არ გაღვივდა და არ მოგცათ სასურველი მოსავალი?“

„თუმცა შვილებმა მოისმინეს მამის ეს შესანიშნავი დარიგებებით სავსე სიტყვები, მისი სიკვდილის შემდეგ მათ თვალებს სიხარბის ლიბრი გადაეკრა, სიხარბემ გააბრუა ისინი და მოუკლა გულები. და მათ არ მიექტევათ და სამწუხარო დასასრული მიიღეს!“

„ო, ადამიანო! თუ დაკვირვებული იქნები, დაინახავ, რომ უგუნური ტირანი, რომელიც დაჩაგრული, ღატაკი ადამიანის გულს სტანჯავს, სინამდვილეში თვითონ აყენებს ზარალს თავის მომავალ ცხოვრებას იდუმალ, იმქვეყნიურ სამყაროში!“

„ო, ადამიანო! გაამახვილე სმენა და ყურადღებით მისმინე! ნუ აღმართავ ხელს ღარიბი ადამიანისთვის განკუთვნილ პურზე არსობისა ძმები დარვანების მსგავსად!“

„გულით შეისმინე გაჭირვების მარწუხებში მოქცეულ ღატაკ ადამიანთა მონათხრობი! ყური დაუგდე გულში

დაჭრილი ადამიანების თხრობას მათ ტკივილსა და ტანჯვაზე და გახდი მათი დარდის თანაზიარი!“

„ძალიან ნუ მიეჯაჭვები მიწიერ სიმდიდრესა და სიკეთეს, რათა, შენი დრო რომ მოვა, შეგეძლოს ადვილად დაემშვიდობო მათ. მაშინ შენ მშვიდად წახვალ, გადასცემ რა მათ სხვას, რითაც, ამავე დროს, ჩაიდენ კეთილ საქმეს და ამისთვის პატივი მოგეგება. შენ იმას მიეჯაჭვე, ვინც დიდი ძალით გიჭერს, რადგან იგი ყველაფრის დასაწყისიცაა და დასასრულიც! თუ შენ მისი მოძებნა გსურს, გადააგდე შენი ბუნებიდან მომდინარე მოთხოვნილებების, სურვილებისა და ვნებების ტვირთი, რათა მათ შენი სულის კიდობანი არ ჩაძირონ, რათა შეძლო, მიაღწიო სურვილს!“

„სიღარიბისა და სიღატაკისგან დამხრჩვალი სულები კვამლით სავსე სახლს ჰგვანან. შენ გაჭერი ფანჯარა ამ სახლში, დაუგდე ყური მათ თხრობას ტკივილსა და სატანჯველზე. დაე კვამლი გაიფანტოს, შენი გული თანამგრძნობი და რბილი გახდება, სული კი – ფხიზელი და ნაზი!“

„პოეტმა იუნუს ემრემ შესანიშნავად აღწერა კეთილდღეობის ეს მდგომარეობა, რომელიც გამოწვეულია დაჩაგრული ადამიანებისადმი დახმარებით. და რომელიც მასში სიხარულსა და ბედნიერების შეგრძნებას აღძრავს. და ლექსში, რომელშიც აღწერილია მდგომარეობა ადამიანისა, რომელმაც დახმარების ხელი გაუწოდა ბედკრულ თანამოძმეებს, ლაპარაკია იმის შესახებ, რომ ალლაჰი ჩადენილი სიკეთის საპასუხოდ, უეჭველად დააჯილდოებს კეთილი საქმეების მკეთებელ ადამიანებს.“



*მევლანა ჯალალედინ რუმი ასე ახასიათებს უგუნურების თვისებებს თავის ზოგიერთ ბეითში:*

*„როცა უგუნური იგებს ვიღაცის სიკვდილის ამბავს, მას გონებაში არასოდეს მოსდის აზრი საკუთარი სიკვდილის შესახებ.“*

*„უგუნური ყველა ნაკლოვანებას ამჩნევს სხვა ადამიანში, ავრცელებს ჭორებს მათ გარშემო, მაგრამ საკუთარი შეზღუდულობის გამო არ შესწევს უნარი, დაინახოს რაიმე ნაკლი თავის თავში?“*

*„იგი იმდენად ჩაძირულია ამაოებათა მიწიერ სამყაროში და იმდენად არის ამით დაბნეული, რომ, მართალია იცის, ყველაფრის დატოვება მოუწევს, მაინც ეშინია გაქურდული არ აღმოჩნდეს. და ამასთან, რა საოცარია ამ შიშველი ადამიანის გაქურდვის შიში!“*

*„ადამიანი ამ სამყაროში შიშველი მოვიდა და ასეთივე წავა აქედან. იმ დროს, როცა ასეთია საქმის ვითარება, უგუნურს ლამის გული გაუსკდეს იმის შიშისაგან, რომ არ იქნეს გაქურდული. იგი საკუთარი სიკვდილის მომენტში გაიგებს, რომ მისი ქონება მას არ ეკუთვნის, მაგრამ უკვე ძალიან გვიან იქნება.“*

*„სიცოცხლეში საკუთარი ქონების დაკარგვის ეს შიში იმ ბავშვების შიშს ჰგავს, რომელთაც კალთა კენჭებით აქვთ სავსე. არადა, უდიდესი ქონების მფლობელად წარმოუდგენიათ თავი და ცახცახებენ მისი დაკარგვის შიშით. თუ ბავშვს ერთ ასეთ კენჭს გამოართმევ, იგი ტირილს დაიწყებს, ხოლო თუ დაუბრუნებ,*





*გაიხარებს, რადგან ბავშვობაში ჯერ არ არის ჩამოყალიბებული ცოდნა საქმის რეალური ვითარების შესახებ. ამიტომ არის ასე ადვილი მათი გახარებაც და ატირებაც. აი ასეა უგუნურიც, რომელიც თავის თავს მიწიერი წარმავალი სიმდიდრის მფლობელად თვლის და კანკალებს მისი დაკარგვის შიშით, ბავშვის მსგავსად!“*

*„მიწიერი ცხოვრება – სიზმარია. სიმდიდრის ფლობა დედამიწაზე შეიძლება შევადაროთ განძის აღმოჩენას სიზმარში. მიწიერი სიმდიდრე, გადაეცემა რა თაობიდან თაობას, ყოველთვის რჩება დედამიწაზე.“*

*„თუნდაც ფადიშაჰი იყო, მფლობელი ბრწყინვალე გვირგვინისა და დიდებული მეფის ტახტისა, აურაცხელი ქონებისა და ჯარისა, დაიმახსოვრე კარგად, რომ ყველაფერ ამას, მხოლოდ ერთადერთი უზენაესი ალლაჰის გარდა, მიჰყავხარ დაღუპვისაკენ.“*

რა შესანიშნავად გამოხატა ეს იუნუს ემრემ:

*ქონების მფლობელი, პატრონი სიმდიდრის,*

*ვინ დაფიქრებულა, ვინ არის, ვინ იცის?*

*მცდარია ქონება, მცდარია სიმდიდრე,*

წადი და გაერთე, გატყუებს ის ვიდრე მევლანა ჯალალედდინ რუმი ამის გამო განაცხადებს:

*„სიკვდილის ანგელოზი აფხიზლებს არაშორსმჭვრეტელ მდიდარს სიზმრისგან, როდესაც მას სულსართმევს. და მხოლოდ მაშინ გაოცდება იგი საკუთარი განცდების უნაყოფობით და საკუთარი სიმდიდრის*

*გამო, რომლის ნამდვილი მფლობელი იგი არასოდეს ყოფილა, და იწყებს მწარედ განცდას, დაგვიანებულ მონანიებას. მაგრამ, სამწუხაროდ, ეს მას უკვე აღარ მოუტანს არანაირ სარგებლობას!"*

მდგომარეობა სიკვდილის შემდეგ მდიდრისთვისაც და ღარიბისთვისაც ერთნაირია. ისინი იმას მიიღებენ, რაც სიცოცხლეში დაიმსახურეს.

მათი კაპიტალი, ვინც დატოვა ეს წარმავალი სამყარო, თუ გინდ მონა იყოს იგი, ფადიშაჰი, შირინი თუ ფარჰადი, დამოკიდებულია იმაზე, თუ რა წაიღეს მათ თან იმქვეყნიურ სამყაროში. რადგან ის სამყარო არის სამყარო, სადაც მონას შეუძლია, სულთანი გახდეს, ხოლო სულთანს – მონა.

მევლანა ჯალალედინ რუმიმ თქვა:

*„რამდენ ხანს შეძლებს შეიმაგროს თავი მან, ვისი სამაგრიც ქარია? თუ არ გსურს, მარტო დარჩე საკუთარ საფლავში, დაე, გაივსოს შენი სამყარო კეთილი და კეთილშობილი საქმეებითა და საქციელით.*

*„იცოდე, უკვდავი მხოლოდ ალლაჰია! ხოლო სიკვდილის უწყვეტი, გამუდმებული თქეში არც ერთი წამით არ წყდება! მოსვლა ამ ქვეყნად და წასვლა აქედან განუწყვეტლივ ცვლიან ერთმანეთს."*







وَاتَّقُونِ يَا أُوْلِي الأَلْبَابِ

**„...ეი, ჭკუადმყოფელნო,** (მხოლოდ) **ჩემი გეშინოდეთ.“**

وَمَا يَذَّكَّرُ إِلاَّ أُوْلُواْ الأَلْبَابِ

**„მხოლოდ გონების მფლობელნი დაფიქრდებიან მიიღებენ თავისთვის საჭირო გაკვეთილს!“** (სურა ბაყარა, აიათი 269)

إِنَّمَا يَتَذَكَّرُ أُوْلُواْ الأَلْبَابِ

**„მხოლოდ გონების მფლობელი (გონიერი) ადამიანები გაიგებენ!“** (სურა 1რად, აიათი 19)

*ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვე სალლამ), რომელთანაც ძალიან შეაქეს ერთი ადამიანი, სამჯერ იკითხა „რამდენად გონიერია?“.* (იჰია 1-211)

ხოლო სხვა ჰადისში მან თქვა: *„გონიერი ადამიანი თავისი ვნებებისა და სურვილების თოკზე გამობმული კი არ დადის, არამედ დაკავებულია მზადებით იმქვეყნიურ სამყაროში საცხოვრებლად.“* (თირმიზი, ყიამეთ 25; იბნი მაჯეზუჰდ 31)

მოწყალე ალლაჰი მოუწოდებს გონიერ ადამიანებს, გამოიტანონ დასკვნები ღვთაებრივი გამოვლინებებიდან, მოვლენებიდან, რაც დაეხმარება მათ, გახდნენ ფხიზელი ადამიანები. იგი ატყობინებს ადამიანებს სიმართლეს იმის შესახებ, რომ მიწიერი სამყარო ყალბია და იმედგაცრუება მოაქვს, რომ ცხოვრება – ვიწრო





დერეფანია აკვნიდან კუბოს კარამდე. გარდა ამისა, გვაფრთხილებს, რომ ადამიანებმა თავიანთი ცხოვრება უზენაესის მსახურებას უნდა მიუძღვნან, რომ, როგორი ცხოვრებაც არ უნდა განვლოს ადამიანმა, ბოლო გაჩ-ერება მაინც საფლავი იქნება. გონება – ღვთაებრივი ძღვენია, რომლის კომპეტენცია და უფლება დადგე-ნილია წმინდა ყურანის შინაარსის ჩარჩოებში. გონე-ბას კი, რომლის კომპეტენცია წმინდა ყურანის დადგე-ნილებების გარეთაა, მისი მფლობელი დაბნეულობისა და უგუნურებისკენ მიჰყავს. ისტორია სავსეა ტირანე-ბის, დესპოტებისა და უგუნურების მაგალითებით, რომ-ლებიც თავის თავს აღმერთებდნენ, თაყვანს სცემდნენ თავიანთ ხორციელ სურვილებსა და ვნებებს, რადგან თავს გონიერ ადამიანებად თვლიდნენ. მათ მიწიერი ყოფითი სიხარული ამჯობინეს იმქვეყნიური სამყაროს ბედნიერებას. ამიტომ ჭეშმარიტი კეთილგონიერება იმაში მდგომარეობს, რომ ადამიანი დადგეს ღმერთის მსახურების გზაზე, შესაბამისად წმინდა ყურანისა და სუნნეთის დადგენილებებისა და აკრძალვების.

იმამ გაზალიმ თავის თავზე ასეთი სიტყვები თქვა: „მე ჩემი გონება ისე დავძაბე, რომ დაძაბულობისგან შეიძლებოდა გამსკდარიყვნენ." მაგრამ მე დავინახე, რომ გონება შეზღუდულია და რომ არსებობს საბო-ლოო წერტილი, რომელთანაც იგი თავისთავად მივა. საქმე იქამდე მივიდა, რომ რამდენიმე წამით კინაღამ გონებაც დავკარგე. და სწორედ მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) სულიერებაში ვპოვე თავშესაფარი და ყველაფერი ნათელი გახდა. მე გონს მოვედი და გადავრჩი."

შუამავლობა გონების ზღვარს მიღმა ხდება. თუ გონება სულიერებას შეერწყმება, ანუ თუ გონება გადაჯაჭვული იქნება სულიერ სამყაროსთან, იგი შეიძენს თავის ჭეშმარიტ მნიშვნელობას და შეძლებს დაიცვას საკუთარი თავი ბუნებრივი, ვერაგი ხრიკებისგან. წინააღმდეგ შემთხვევაში გონება (ადამიანური) ბუნების ხაფანგში მოემწყვდევა და თავისი ვნებებისა და სურვილების დაქვემდებარებაში ყოფნა მოუწევს. წმინდა ყურანი თავის შუამავლების შესახებ მონათხრობებში გვიჩვენებს სურათებს იმ ავბედითი ტირანებისა და დაუნდობელი დესპოტების სულიერი მდგომარეობისა, რომელთაც თავი გონიერ ადამიანებად მიაჩნდათ. ქარუნი, შუამავალ მუსას (ალეიჰისსალამ) ბიძაშვილი მამის მხრიდან იყო. რომლის მიმართაც ალლაჰმა დიდი წყალობა გამოიჩინა. ამასთან იგი ყველაზე უკეთ კითხულობდა „თორა"-ს. იგი ფლობდა ცოდნას ქიმიისა და თეთრი მაგიის შესახებ. იყო ასკეტი, თუმცა იმის მაგივრად, რომ ალლაჰს მიახლოებოდა, რომელმაც მას აურაცხელი სიმდიდრე მისცა, პირიქით – დაშორდა მას. იგი თავისი ქონების მონა და თაყვანისმცემელი გახდა. საქმე კი იქამდე მივიდა, რომ, როდესაც შუამავალმა მუსამ (ალეიჰისსალამ) გამოუცხადა მას ზექათის გადახდის წილი, ქარუნმა უპასუხა: „ეს მე თვითონ გამოვიმუშავე!" მეტიც, იმის გამო, რომ მიწიერი სამყაროს სიმდიდრემ იგი საბოლოოდ უგუნურად აქცია და მან შუამავალ მუსას (ალეიჰისსალამ) ცილისწამებაც კი გაბედა. საბოლოოდ, დაიმსახურა რა ღვთის სასჯელი, იგი დაიღუპა და დამარხულ იქნა თავის სიმდიდრესთან ერთად. მეორე მხრივ, საბრალომ, რომელმაც იმამ ჰუსეინი მოწამებრივი სიკვდილისთვის გაიმე-

ტა, აღიარა თავისი უგუნურება და სულიერი დაცემა და თქვა: „დღეს მე მოვკალი ყველაზე პატივსაცემი ადამიანი დედამიწის ზურგზე!“



გონება, რომელიც ემსახურება ადამიანების ღირსებისა და პატივის დაცვას, ადამიანის ყველაზე ძვირფას მონაპოვრად ითვლება, რომელიც განასხვავებს მას სხვა ქმნილებებისგან. გამჭრიახი გულის მქონე გონიერმა პიროვნებებმა, მიაღწიეს სხვა ადმიანების მხრიდან პატივისცემას და განადიდეს თავიანთი ხალხი და თავიანთი ოჯახები. მაგალითად, ბაიაზიდ მეორის მართვის პერიოდი – იყო დრო, როდესაც ოსმალურ კულტურასა და ცივილიზაციას ფუნდამენტი ეყრებოდა. როდესაც სახელგანთქმულმა იტალიელმა მხატვარმა და არქიტექტორმა ლეონარდო დავინჩიმ ბაიაზიდს გამოუგზავნა წერილი წინადადებით – პირადად შეედგინა გეგმა და პროექტები მეჩეთებისა და კულტურის სხვა ქმნილებებისთვის, ამან დიდი სიხარული გამოიწვია სასახლეში! სულთან ბაიაზიდმა კი, რომელიც იყო ღრმა, დახვეწილი და მახვილი აზროვნების პატრონი, უარყო ეს წინადადება და თქვა: „თუ ჩვენ მივიღებთ ამ წინადადებას, ჩვენს ქვეყანაში სამონასტრო არქიტექტურა გაბატონდება, ხოლო ისლამური არქიტექტურა შეწყვეტს განვითარებასა და პროგრესირებას. ამასთან ერთად, მას აღარ ექნება თავისი, მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი ინდივიდუალობა!“





ასე რომ, ზუსტად ასეთი შეხედულებები ახასიათებს გონიერ, გამჭრიახ, ჭეშმარიტ მუსლიმანს, მაღალი სულიერების მფლობელს, რადგან ისევე, როგორც ბაიაზიდ მეორის მეფობის შემდეგ, ისლამური მიწების ტერიტორიამ ოც მილიონ კვადრატულ მეტრს მიაღწია, ზუსტად ასევე უდიდეს მწვერვალს მიაღწია ისლამურმა ხელოვნებამ. ასეთი მსოფლმხედველობის, ასეთი აზრთა ასეთი წყობის წყალობით, ისლამის სულმა ჰპოვა განხორციელება მეჩეთ „სულეიმანიე"-სა და მის მსგავს ისლამურ არქიტექტურულ მონუმენტებში,? რომლებიც სამყაროს დასასრულამდე შეინარჩუნებენ თავიანთ მნიშვნელობას!...



ოსმალურ სახელმწიფოს იარსება 620 წლის განმავლობაში იმ გამორჩეული პიროვნებების წყალობით, რომლებმაც დიდება და პატივი მოუტანეს ისტორიას და რომელთაც კაცობრიობა მატერიალური შეხედულებებიდან სულიერისკენ მიმართეს, რადგან ოსმალურ სახელმწიფოში პირველ ადგილზე იდგა ინდივიდუალურობის, ისლამის საქმის გაგრძელების ნიჭისა და ისლამური სახელმწიფოს შენარჩუნების უნარის მქონე ადამიანების აღზრდა. და გამარჯვებები ყოველთვის შეგნებული, შორსმჭვრეტელი და რჩეული ადამიანების წყალობით მიიღწეოდა...

იავუზ სულთან სალიმ ხანმა, გამოიყენა რა გონებისა და სულის მთელი ძალა, დაიპყრო ეგვიპტე. მან, შთაგონებულმა რასულულლაჰის და (სალლალლა-

ჰუ ალეიჰი ვა სალლამ), უზენაესი ალლაჰის წყალობით გადალახა სინაის უდაბნო, რომელიც იმ დროს გადაულახავ წინააღმდეგობად ითვლებოდა. როდესაც მისი უახლოესი მეგობარი სინან-ფაშა შეჰიდის სიკვდილით აღესრულა, მან, ჩათვალა რა მეგობრის დაკარგვა ეგვიპტის დაპყრობის ტოლფასად, სიმწრით წარმოთქვა: „ეგვიპტე დავიპყარით, მაგრამ დავკარგეთ სინან-ფაშა!“

გამარჯვების შემდეგ, გონიერმა და ძლიერმა მხედართმთავარმა იავუზმა, გამოხატა რა თავისი ოცნება, თქვა: „კარგი იქნებოდა აფრიკის ჩრდილოეთიდან ესპანეთისკენ? წასვლა და შემდეგ ბალკანეთის გავლით სტამბოლში დაბრუნება!“ მაგრამ ამ ჭეშმარიტი მუსლიმის ოცნების განხორციელების პირობები არ არსებობდა. „დიახ, გონება, როგორც წყალობა, მიეცა მხოლოდ ადამიანს. რადგან მხოლოდ გონიერებით, მხოლოდ მისი მიზნობრივად გამოყენებით არის შესაძლებელი ჩაფიქრებული მოქმედების შედეგის წინასწარ გამოცნობა.

აი, რატომ თქვა უზენაესმა ალლაჰმა ერთ ჰადისქუდსიში: „ჩემი მონა ისეთ მდგომარეობაში იქნება, რომ თითქოს მე გავხდები მისი მხედველი თვალი, მსმენელი ყური!...“



ყურადსაღებია, თასავვუფის უდიდესი მეცნიერების ატფაზარი ოსმან ეფენდისა და სადრაზამ ქოფრულუ მეჰმედ ფაშას დარიგებები. ერთხელ საუბრისას ოს-





მან ეფენდიმ უთხრა სადრაზამს: „თუ თქვენ ტანზე ჩვენს ხირკას ჩაიცვამთ, თქვენი წესი და ტრადიცია დაირღვევა. თუ ჩვენ მოვირგებთ თქვენს ხირთმას, მაშინ ჩვენი წესი დაირღვევა. ამიტომ უფრო მიზანშეწონილია ყველამ საკუთარი დაკანონებული წესებითა და საშუალებებით ვიმოქმედოთ...“



ასეთი იყო ოსმან ეფენდის რეკომენდაცია გონების, ხასიათის და შესაძლებლობების გამოყენებით მოქმედებისა.

კიდევ ერთი რჩევა, რომელიც მევლანამ სწავლულებს მისცა:

*„ო, ადამიანო, რომელიც ფლობ გონებას! გამოიჩინე მოწყალება ცხოვრების ფსკერზე მყოფთა წინაშე, რათა ზეცაში მცხოვრებლებმა შენ მიმართ წყალობა გამოავლინონ! ყური დაუგდე ამ ჰადისს!...“*

*„გამოიჩინე თანაგრძნობა შენ ქვემოთ მყოფთა წინაშე, რათა შენზე ზემოთ მყოფებმა გულმოწყალება შენ მიმართ გამოავლინონ!...“*

*„თუ შენ შენი მეგობრის გამო ტანჯვა გამოიარე, გაიხსენე, რომ იგი ერთხელ შენ მიმართაც იყო ერთგული. რადგან სიკეთე ცოდვებს იცავს!“*



რა მშვენიერია ვედრება, რომელსაც უზენაესი ალ-

ლაჰი წმინდა ყურანში გვასწავლის:

وَالَّذِينَ جَاؤُوا مِنْ بَعْدِهِمْ يَقُولُونَ رَبَّنَا اغْفِرْ لَنَا

وَلِإِخْوَانِنَا الَّذِينَ سَبَقُونَا بِالْإِيمَانِ وَلَا تَجْعَلْ فِي قُلُوبِنَا

غِلًّا لِلَّذِينَ آمَنُوا رَبَّنَا إِنَّكَ رَؤُوفٌ رَحِيمٌ.

**„ო, ჩვენო ალლაჰო! მოგვიტევე ჩვენ და ჩვენს ძმათ, მუსლიმანთ, რომლებიც ამ სამყაროში ჩვენამდე მოვიდნენ და წავიდნენ აქედან ჩვენამდე. ნუ დატოვებ ჩვენს გულებში სიძულვილისა და შურის ნურავითარ გრძნობას ჩვენი მორწმუნე ძმების მიმართ! ო, ალლაჰო ჩვენო! ეჭვგარეშეა, რომ შენ ყოვლად მოწყალე და თანამგრძნობი ხარ!“** (სურა ჰაშრ, აიათი 10)

**ამინ!**

## არსებობის კედელი

თავს ვერ მოუდრეკ, პირქვე ვერ დაემხობი ცხოვრების წყაროს მფლობელის წინაშე და წყურვილს ვერ მოიკლავ სულიერების ამ ოკეანიდან, სანამ არ გათავისუფლდები ამ ხრწნადი ხორცის სურვილებისგან.

მევლანა ჯელალედდინ რუმი



# არსებობის კედელი

მდინარის ნაპირზე აღმართული იყო აგურის კედელი. კედელი ძალიან მაღალი იყო, ამიტომ მასზე გადაძრომა და მდინარემდე მიღწევა შეუძლებელი ჩანდა. კედელზე იდგა ერთი უქნარა კაცი, რომელსაც წყურვილი კლავდა. წყლამდე მიღწევა მას არ შეეძლო, რადგან წინ ეს კედელი ეღობებოდა. საბრალოს წყურვილი ახრჩობდა და წყლიდან ამოთრეულ თევზს ჰგავდა. მოულოდნელად მან ამოგლიჯა კედლიდან აგური და წყალში მოისროლა. წყლის ხმა, მასში აგურის ჩავარდნით გამოწვეული, მას ცხოვრების წყაროდ მოეჩვენა. წყლის ხმის მუსიკამ დაათრო ის.

ამ მელოდიით შთაგონებულმა წყურვილისგან ტანჯულმა კაცმა დაიწყო ერთიმეორის მიყოლებით აგურების გამოძრობა კედლიდან და მათი წყალში სროლა. პასუხად, წყალმა შეჰყვირა: „ო, დერვიშო! რა გაიძულებს ასე – თითქოს პანიკით შეპყრობილმა ქვები მესროლო?“ წყურვილით ძალაგამოცლილმა დერვიშმა უპასუხა: „ო, წყალო! ამ ქმედებაში ორმაგი სარგებელია ჩემთვის. ამიტომ ამ ჩემს საქმიანობაზე უარს ვერ ვიტყვი! პირველი სარგებელი: წყლის ხმის მოსმენა წყურვილით გატანჯული კაცისთვის იგივეა, რაც მუსიკალური ჰანგების მოსმენა!“

*„წყლის ხმა კიდევ ჰგავს ანგელოზ ისრაფილის*





(ალეიჰისსალამ) სურას, რომელიც მიცვალებულს აღდგომის საშუალებას აძლევს!"

„ეს ხმა მაგონებს ასევე მადლიანი (დალოცვილი) აპრილის წვიმის ხმას, როცა ბაღები და ზვრები იკლავენ ცის ცრემლების წყურვილს, იძენენ ახალ ცხოვრებას და ყვავიან!..“

„ეს ხმა კიდევ მოწყალების გაღებისკენ გიწევს, რათა უზრუნველყო პურით მათი არსობისა მიუსაფარი ადამიანები, ვისაც გაჭირვება სტანჯავს.“

„ეს ხმა კიდევ ჰგავს უსასრულო გულმოწყალების მფლობელის სუნთქვას, რომელმაც ალლაჰის შუამავლამდე (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მიაღწია იემენიდან!“ რასულულლაჰმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) უთხრა ვეისალ ქარანის: „მე ვგრძნობ ღვთიურ სუნთქვას იემენიდან“.

„კიდევ ეს ხმა ჰგავს დამნაშავეთა მოსარჩლეობის არომატს, რომლებიც წარსდგნენ ალლაჰის წინაშე; არომატს, რომელიც ალლაჰის შუამავლიდან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მოდის!..“

„ეს ხმა კიდევ არის მშვენიერი, ნაზი სურნელი – მომდინარე შუამავალ იუსუფისგან (ალეიჰისსალლამ), რომელიც ძალამილეულმა შუამავალმა იაკობმა (ალეიჰისსალამ) შეიგრძნო.“

„კიდევ ეს ხმა – მსუბუქი განთიადის წინა ნიავია – წმინდა მედინიდან, ქუბაი ხადრას მინარეთებიდან ალლაჰზე შეყვარებულებზე მონაბერი.“

„ეს ხმა – სიმშვიდის ქარია, რომელიც ლეილადან

*მოდის და დაუძლურებულ, მარტოობასა და სულიერ შფოთში მყოფ მეჯნუნამდე აღწევს!"*

*„ეს ხმა კიდევ უმწეოთა და სევდით შეპყრობილთა გულში ჩაკვრას ჰგავს!"*

*„მეორე სარგებელი კი მდგომარეობს შემდეგში: ყოველი გამოცლილი აგურის შემდეგ კედელი სულ უფრო დაბალი ხდება. და მე, ო, წყალო, გიახლოვდები შენ!"..*

**„მასნავი":**

*„ო, გონიერო ადამიანო! უეჭველია, რომ, რაც ნაკლები აგურია კედელში, მით უფრო დაბალია ის!"*

*„რაც უფრო დაბალია კედელი, მით უფრო ახლოსაა წყალი. კედლიდან აგურების გამოცლა აახლოებს წყალთან შეხვედრით მიღებულ ხსნასა და ნუგეშს". „ალლაჰის წინაშე ქედის მოდრეკა შესაძლებელია აგურისგან იმ მკვიდრად ნაშენი კედლის მოშლით!" წმინდა ყურანში ნაბრძანებია: „...გააკეთე საჯდა და მიუახლოვდი!" (სურა აჰლაყი, აიათი 19) „სანამ ადამიანური ბუნების კედელი მაღალია, ის იქცევა დაბრკოლებად ქედის მოსახრელად, ანუ მიწიერი თაყვანის საცემად!" „თავს ვერ მოუდრეკ, პირქვე ვერ დაემხობი ცხოვრების წყაროს მფლობელის წინაშე და წყურვილს ვერ მოიკლავ სულიერების ამ ოკეანიდან, სანამ არ გათავისუფლდები ამ ხრწნადი ხორცის სურვილებისგან."*

*„ყველაზე სწრაფად გამოაცლის ქვებსა და აგურს კედელს ის, ვინც სხვაზე მეტად განიცდის წყურ-*

ვილს.“

„ის ადამიანი მოანგრევს უფრო დიდ ნაწილს მის დაბრკოლებად ქცეულ კედელს, ვისაც სხვაზე მეტად შეჰყვარებია წყლის ხმა!“

„ის ადამიანი იქნება მთვრალი წყლის ხმით. ის ვერ გაიგონებს ვერავითარ სხვა ხმას, გარდა წყლის ხმისა“.

„რა ბედნიერია ის, ვინც, თვლის რა თავისი ცხოვრების დღეებს ხელსაყრელ საშუალებად და მოსახერხებელ შემთხვევად, ცდილობს, შეასრულოს თავისი პირობა და წინასწარ გადაიხადოს თავისი ვალი!“



შეიხ სადიმ ასეთი განმარტება მისცა ადამიანს: „სისხლის რამდენიმე წვეთი, ათასი წუხილი, საზრუნავი და ღელვა!...“

წყალუხვი მდინარისკენ მიმავალ გზაზე დაბრკოლებად აღმართული კედელი – დაუსრულებელი ადამიანური სურვილებია, ვნებები, რაც დაკავშირებულია წარმავალ ცხოვრებასთან და უხილავს ხდის ჭეშმარიტების მიღწევის გზას. და ყველაზე მეტად – ეს ადამიანის ხასიათის ისეთი ნეგატიური მხარეებია, როგორიცაა ეგოიზმი, ქედმაღლობა, ამპარტავნობა და დიდი წარმოდგენა საკუთარ თავზე. მდინარე კი არის ღვთიური სიყვარული და ალლაჰის (მარიფათულლაჰ) შეცნობა. ადამიანები, ვინც ღვთიური სიყვარულისკენ მიილტვის, მთელი ცხოვრება ასეთ „მდინარესთან“ შეხ-

ვედრის მხურვალე სურვილს განიცდიან. სიყვარულის და ცოდნის ამ მდინარიდან მომდინარე ყოველი ასეთი ხმა, ყოველი ამოსუნთქვა, გულუხვად ასაჩუქრებს რა წყალობითა და სულიერი ნეტარებით ადამიანებს, ამზადებს მათ დიდებული მოგზაურობისთვის ღმერთისკენ. ეს სამყარო ადამიანისთვის, ვისი გულიც ღვთიურ სიყვარულს მოუცავს, ჰგავს ბრძნული, ფარული, იდუმალი აზრების სარკეს, რომელიც ეძლევა ადამიანს სამყაროს გონებით შეცნობისთვის. რადგან ის წმინდაა (ღვთაებრივია) არა მატერიის წყალობით, რომლისგანაცაა ის შექმნილი, არამედ თავისი შექმნის აზრის წყალობით, ამიტომ ღვთის მსახურებაში მისი სრულყოფილება პირდაპირაა დაკავშირებული მისი სულიერების სიღრმის ხარისხთან. წმინდა ყურანშიც ეს მისი თვისებაა ხაზგასმული. სრულიად ცხადია, რომ დედამიწაზე ღვთიური სიყვარულის გარეშე გატარებული დღეები, სავსე ყველა სახის გართობით, სიგიჟით ცხოველური ვნებების დაკმაყოფილებით, არ იქცევა სიკვდილის შემდგომი ბედნიერი, კურთხეული ღამის საწინდრად. ბუნებრივია, ამ ბნელ ღამეს არ შეცვლის ბედნიერი განთიადი. უშინაარსო ცხოვრებას, გონების ხმის უგულებელყოფას, ცარიელ, თავქარიან ცხოვრებას დავიწყების ტანჯვაში ჩაკარგვა მოჰყვება!... რა სამწუხაროა ეს და დამამცირებელი ადამიანის სინდისისა და პატიოსნებისთვის!... წარმავალი ცხოვრების მიწიერი ვნებებისა და სურვილების ვარდისფერ ფერებს სამწუხარო დასასრულის ფერმკრთალი ფერები შეცვლის...

სიცილს კბილების ღრჭიალი მოჰყვება....





დიდებულ ხადისში ნათქვამია:

*„მომაკვდავების გვერდით ყოფნას ერიდეთ!“* საჰაბებმა იკითხეს: ო, ალლაჰის შუამავალო ვინ არიან ის მომაკვდავები?“ და ალლაჰის შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მათ პასუხად ეს უთხრა: *„მომაკვდავები – მიწიერ ვნებებში ჩაფლული ადამიანები არიან“.*

მათ გევრდით მყოფი, ვინც მომაკვდავებისგან არაფრით განსხვავდება, მათში არსებულ სიკვდილის შხამს სვამს ისე, რომ ამას თვითონ ვერ ხვდება. ამ შხამის ზემოქმედებით მისი გულიც კვდება. ერთადერთი საშუალება არის მათ გვერდით ყოფნა, ვინც სულიერი ცხოვრებით ცხოვრობს. ცხოვრების იმ მომენტში, როცა ადამიანი მათგან შორს იმყოფება, მან, გრძნობების სულიერი გამძაფრების მდგომარეობაში ჩაფლულმა, მთელი გულით უნდა იკითხოს წმინდა ყურანი. დიდებულ ხადისში ნათქვამია: *„ყოვლისშემძლე და მოწყალე ალლაჰთან საუბრის მსურველმა უნდა იკითხოს წმინდა ყურანი!“*

ადამიანი, ვინც წმინდა ყურანის იდეებზეა ორიენტირებული, იზრდება მაღალი მორალურ-ეთიკური ნორმებით, გამსჭვალულია რა შუამავლის ზნეობრიობით (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ).



ჯაბირი (რადიიალლაჰუ ანჰუ) მოგვითხრობს: „მე მივედი ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) სახლის ზღურბლთან და კარზე დავუ-

კაკუნე. „ვინ არის?“ – იქნებ მან იკითხა. „მე!“ – იყო ჩემი პასუხი. ალლაჰის შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) არ გამოუთქვამს თავისი თანხმობა და მოწონება ჩემ მიერ სიტყვა „მე“-ს წარმოთქმასთან დაკავშირებით. რამეთუ ამ სიტყვაში გამოსჭვივის პატივმოყვარეობა, ქედმაღლობა და სიამაყე. მევლანა ჯელალედდინ რუმი ასე ხსნის ამ მონათხრობს:

*„გულით შეყვარებულმა, სიყვარულისგან დატანჯულმა, თავის საყვარელ მეგობარს კარზე დაუკაკუნა. მაგრამ მისმა მეგობარმა, რომელმაც თავის შეკითხვაზე პასუხად მიიღო „მე“, უთხრა მას: „წადი, ჯერ არ მოსულა შიგნით შემოსვლის დრო. იქ, სადაც სიკეთე და წყალობა სუფევს, მოუმწიფებელი სულისთვის ადგილი არ არის!“*

*„ის უბედური უარით გაისტუმრეს. გაატარა რა ერთი წელი მოგზაურობაში, იგი მეგობარზე დარდის ცეცხლში იწვოდა, შეპყრობილი მასთან შეხვედრის ჟინით.“ „ის, სიყვარულისგან დატანჯული შეყვარებული, დატვირთული ცხოვრებისეული გამოცდილებით, მომწიფებული დაბრუნდა უკან. ისევ მიადგა იგი თავისი საყვარელი მეგობრის კარის ზღურბლს.“*

*„თავაზიანად, შიშითა და წუხილით, რომ მის ბაგეებიდან არ მომწყდარიყო უხეში და უმეცარი სიტყვები, შეეხო იგი კარის რგოლს და დააკაკუნა.“ მისმა მეგობარმა, გამოეხმაურა რა ამ კაკუნს, კითხა:*

*„ვინ დგას კართან?“*

*მან უპასუხა: „ო, ჩემი გულის მპყრობელო. კართან მდგომი – ეს ასევე შენ ხარ!“ მისმა მეგობარმა კი*





*თქვა: „რადგან შენ ახლა ის ხარ, რაც მე, ო, შემდგარო ჩემგან, შემოდი, შემოდი! სახლში ორი „მე“-სათვის ადგილი არ იქნებოდა!“ შემდეგ კი დაამატა: „ო, ადამიანო, რომელმაც ერთ წელიწადში მოიპოვე გამარჯვება საკუთარ ბუნებაზე, შემოდი, შემოდი! ამიერიდან შენ არ ჰგავხარ ეკალს, რომელიც საპირისპიროს წარმოადგენს იმ ვარდებისა, ბაღში რომ იზრდებიან! შენ ახლა ვარდების მეფე გახდი. დატოვე რა საკუთარი გაორება და უთანხმოება, შენ აშკარად ამჟამად ჩემად იქეცი!“*

და კიდევ, მევლანა ჯელალედდინ რუმიმ შემდეგი სიტყვები თქვა: „ყოველი, ვინც ალლაჰის კართან იტყვის „მე“ ან „ჩვენ“, ალლაჰის შორდება მისივე უარყოფით. ასეთი ადამიანები არ არიან შემსვლელნი მეგობრის სახლში!“ ნემსის ყუნწშიც კი ვერ გავა ძაფი ორად გაყოფილი ბოლოთი, ყველა მისი ბოჭკო ერთად უნდა შეიკრიბოს ერთ ძაფში, რომ გაძვრეს ნემსის ყუნწში! ასევე შეყვარებული, იმისთვის, რომ გადალახოს განშორების ნემსის ყუნწი, ერთიან ძაფად უნდა იქცეს იმ ტანჯვის შედეგად, რომელიც მან განშორებით გამოწვეული ჭრილობისგან განიცადა.

რა თქმა უნდა, ადამიანისთვის ადვილი არ არის, დაადგება რა ალლაჰის ჭეშმარიტების გზას, გააკეთილშობილოს საკუთარი სული, თავისი ბუნებიდან მომდინარე სურვილებისა და მისწრაფებებისგან განიწმინდოს და გახდეს იმ დონეზე სრულყოფილი ადამიანი, რომ შეძლოს ნემსის ყუნწში გაიაროს უფალთან შესახვედრად. თუმცა იმისათვის, რომ ღვთაებრივი წყალობებით აღივსო, არსებობს ასეთი სულიერი მდგომარეობის მიღწევის აუცილებლობა. რადგან წმინდა





ყურანში ასე ითქვა:

إِنَّ الَّذِينَ كَذَّبُواْ بِآيَاتِنَا وَاسْتَكْبَرُواْ عَنْهَا لاَ تُفَتَّحُ لَهُمْ أَبْوَابُ السَّمَاء

وَلاَ يَدْخُلُونَ الْجَنَّةَ حَتَّى يَلِجَ الْجَمَلُ فِي سَمِّ الْخِيَاطِ

وَكَذَلِكَ نَجْزِي الْمُجْرِمِينَ.

**„ჭეშმარიტად, არ გაიღება ზეციური კარი მათ წინაშე, რომელთაც უარყვეს ჩვენი ზეციური სასწაული და განეწყვნენ მის მიმართ ქედმაღლურად. და ვერ შევლენ ისინი სამოთხეში, სანამ აქლემი ნემსის ყუნწში არ გაძვრება. ასე მივაგებთ ჩვენ ცოდვილებს.“** (სურა ა'რაფ, აიათი 40)

ეს კი ნიშნავს,რომ მანამდე,სანამ ადამიანები იქნებიან ხასიათით ისეთი უსიამოვნო თვისებების მქონენი, როგორიცაა დიდი წარმოდგენა საკუთარ თავზე, ქედმაღლობა, ყოჩობა, ამპარტავნობა, სიჯიუტე. სანამ ისინი არ განთავისუფლდებიან საკუთარი <<ეგოსგან>>, საკუთარი ვნებებისაგან და სურვილებისაგან და სანამ სუფთა სულის მფლობელნი არ გახდებიან, ისინი ვერ შეძლებენ სამოთხეში შესვლის უფლების მოპოვებას. მათთვის ზეციური კარიბჭე მხოლოდ მაშინ გაიხსნება, როდესაც ისინი დაეუფლებიან შარიათის რელიგიის დანიშნულებებსა და მიმართულებებს, სანამ აგრეთვე არ განიწმენდენ სულსა და ხორცს სრულყოფილი მურშიდის ხელმძღვანელობით, სანამ არ გათავისუფლდებიან ეგოიზმისგან, რომელიც შაითანის თვისებად ითვლება. ადამიანის გამოსწორება შესაძლებელია მხ-

ოლოდ მასში დაბუდებული ეგოიზმის ურჩხულისა და მისი ხორციელი ვნებებისა და სურვილებისგან მისი განთავისუფლებით, მისი გამოქანდაკებით სიყვარულის, გაჭირვებისა და სიღარიბის ხმლით. ანუ მისი იმ მდგომარეობაში მოყვანით, როდესაც იგი ჩასწვდება საკუთარ არარაობას ალლაჰის წინაშე. იმისთვის, რომ იგი გულმოწყალების ღირსი გახდეს, მან უნდა გამოიაროს არაერთი მკაცრი გამოცდა, ტანჯვა და ცხოვრებით მიყენებული ტკივილი. იუნუს ემრე თავის ერთ-ერთ ლექსში ამბობს, რომ ალლაჰის გზაზე არ არის და არც უნდა ჰქონდეს ადგილი ეგოიზმს, რომ ალლაჰის მსახურთა საქმეა იყვნენ თვინიერნი და მორჩილნი შემოქმედისთვის. მეორე მხრივ, ალლაჰის მონა არ უნდა მოტყუვდეს შეგრძნებით, რომ სხივი რომელიც მის სულში ანათებს, ეს მისი პირადი დამსახურებაა. იგი ალლაჰის მიმართ მადლიერების გრძნობით უნდა აღიარებდეს, რომ ნათელი უზენაესი ალლაჰის საჩუქარია მის მიმართ. იმაზე უარესი რა უნდა იყოს, ვიდრე, ქედმაღლობით შეპყრობილი ადამიანის ფიქრი, რომ გამოდარება და გამონათება მის სულში თავისთავად მოხდა. სამწუხაროა იმათი ბედი, ვინც ისევ ჩაიძირა უმეცრების სიბნელეში მას შემდეგ, რაც რომელიმე შუამავლის ან ველის (წმინდანის) ცოდნის სხივით ისარგებლა. ასეთი მდგომარეობა ბევრად აშორებს ადამიანს ალლაჰის შუამავლის თემის წევრობისა და ალლაჰის მსახურად ყოფნის პატივისგან. ისლამის ისტორია სავსეა ქარუნის მოთხრობის მსგავსი მრავალრიცხოვანი მაგალითებით. ამიტომ მნიშვნელოვანია, შენი მზერა წყალობას კი არ მიაპყრო, არამედ იმას, ვინც იგი გამოგზავნა და არავითარ შემთხვევაში

არ მისცე საკუთარ თავის უფლება, აღმოჩნდე შეცდომების უფსკრულის ფსკერზე. მევლანა ჯელალედდინ რუმი თავის ბეითებში მოგვიწოდებს, მივაქციოთ ყურადღება ამ ასპექტს. იგი ამბობს:

*„ადამიანმა ბევრი სასახლე უნდა დატოვოს, სანამ არ შეძლებს მოიპოვოს თავისი ადგილი“.*

*„არ იფიქრო, რომ ცეცხლზე გავარვარებული რკინის სიწითლე და სიმხურვალე რკინას ეკუთვნის. რადგან ორივე იმათაა განპირობებული, რომ ცეცხლმა დროებით გადასცა მათ თავისი სიწითლე და სიმხურვალე.“*

*„თუ შენ ხედავ, რომ სახლი სავსეა სინათლით, არ დაარქვა ამ სახლს სინათლე. რადგან მისი სხივებით მიმომფანტველი და მისი ჭეშმარიტი გამნათებელი მზეა!“*

*მზე ეუბნება მათ, ვინც ბრწყინავს მისი სხივებით განათებული და ამასთან ტრაბახობს: „ო, უგუნურო ამაყებო! ცოტა დამაცადეთ, როგორც კი მე გადავალ ამ მთის უკან ან მდინარის იქით, მაშინღა მიხვდებით, სად იმალება ჭეშმარიტება!“*

*„ზუსტად ასევეა სხეულის სილამაზე და დახვეწილობა, რომელიც კეკლუცობით ხოტბას ასხამს საკუთარ თავს! დაე მათ იცოდნენ, რომ ძლიერებისა და ძალის საფუძველი სხეულში დაფარული სულია!“*

ასე რომ, ადამიანები, რომლებიც ჩაწვდნენ ამ ჭეშმარიტებას, შეძლეს, უარი ეთქვათ საკუთარ ეგოიზმზე, განთავისუფლდნენ რა თავისი ბობოქარი ბუნებისგან,

დამარხეს რა თავისი ხორცი,დასაჩუქრების სახით ამის გამო ისინი გაცოცხლდებიან ღვთისგან. მათი აღორძინებისას უფალი თითქოს მათი მხედველი თვალი ხდება, მსმენელი ყური– ერთი სიტყვით, ყველაფერი. ამ მდგომარეობაში მყოფი მონა განიცდის ღმერთთან შეხვედრის, უდიდესი ერთიანობის გრძნობას. ამიერიდან და ამის შემდეგ მისთვის არსებობს მხოლოდ ალლაჰი. იუნუს ემრემ ალლაჰთან შეერთების მდგომარეობის განცდის შემდეგ შესანიშნავად აღწერა ამ შეხვედრით მიღებული შთაბეჭდილება:

*მოვიპოვე რა ცხოვრების წყარო,*
*რად მინდა მე ახლა სული?*
*არც მოგება, არც ზარალი,*
*ამჟამად არ არის მნიშვნელოვანი ჩემთვის!*

*ვაჯობე რა საკუთარ „მე“-ს*
*და მოვიშორე რა ლიბრი თვალთაგან,*
*მივაღწიე მეგობრის წოდებას*
*და ახლა რა საჭიროა ეჭვები!*

*ო, იუნუს! რა შესანიშნავად*
*თქვი შენ, რომ იგემე*
*უტკბილესი თაფლის გემო და*
*თქვი, რომ სკა ამიერიდან*
*შენთვის აღარ არის საჭირო!*







ერთ-ერთი იმ უმაღლეს მდგომარეობათაგან, რომლამდე ამაღლებაც ალლაჰის მხოლოდ იმ მონას შეუძლია, რომელიც გახდება ღირსი თავისი ალლაჰის გამოვლინებების აღქმისა, არის არაფრის შემჩნევა მის გარდა. ეს კი იმას ნიშნავს, რომ მონა, რომელიც ასეთ მდგომარეობას მიაღწევს, ბოლომდე გაიხსნება ალლაჰში. ერთ-ერთმა თასავვუფის უდიდესმა მეცნიერმა, რომელმაც მიაღწია მსგავს მდგომარეობას, ასეთი აზრი გამოთქვა ამ სიღრმისეული ჭეშმარიტების შესახებ: „ალლაჰი იმდენად ცხადია, რომ თავისი სიცხადის გამო უხილავია." ეს იმას შეიძლება შევადაროთ, რომ მზის მკვეთრი სხივები აბრმავებს თვალებს, რომლებიც პირდაპირ მას უცქერს, რის გამოც ისინი სინათლის სიმკვეთრისაგან ისეთ მდგომარეობამდე მიდიან, რომ თვით მზეს ვეღარ ხედავენ...

ამ მდგომარეობას, ამ დონეს ეძახიან „ალლაჰის გამოვლინებების დაკვირვების ბოლო ინსტანციას. და კიდევ „სეიირი მაჰაბბის". ანუ ეს არის წარმავალი ბუნებრიობისა და მისი ნეგატიური თვისებებისგან სულის მთლიანად განმწმენდის იმ მდგომარეობამდე მიღწევა, როცა მრავალ მრიცხოვან ბრბოში მყოფი ღვთის მონა ალლაჰის პირისპირ იმყოფება. ხოლო, როდესაც იგი იმყოფება ალლაჰთან ის იმყოფება თითოეულთან იმ ადამიანთაგან.

შემდეგი მოთხრობა შესანიშნავად აღწერს ხალხმრავალ ადგილას მყოფი ადამიანის იმავდროულად ალლაჰთან პირისპირ ყოფნის მდგომარეობას. უდიდე-





სი ბრძენი მუჰამმედ პარისი გაემართა რა ჰაჯში, გზად ბაღდადს ესტუმრა. გამოიარა ბაზრობა და დაინახა ნათელი, ზეშთაგონებული სახის ყმაწვილი, რომელიც ოქროთი ვაჭრობდა. რამდენადაც გახარებული ვაჭრობა მიდიოდა, ყმაწვილი მუდმივად დაკავებული იყო. როდესაც მან დაინახა, თუ როგორ იყო ეს ყმაწვილი დაკავებული მიწიერი საქმით, ეწყინა და გაიფიქრა: „რატომ მიეცა იგი მიწიერ საქმეს, როცა ის იმ წლოვანებაში იმყოფება, როდესაც საჭიროა მთელი დრო ღვთის მსახურებას დაუთმო!" დააკვირდა რა წამიერად ამ ახალგაზრდას, მან გაოცებულმა აღმოაჩინა, რომ ოქროთი მოვაჭრე ყმაწვილი თავის გულში ალლაჰთან ერთად იმყოფებოდა. ეს სულში მხოლოდ ალლაჰთან ყოფნის და ამავდროულად მრავალრიცხოვან ხალხთანაც ყოფნის მდგომარეობა ნიშნავს ცოდნას, იცხოვრო ალლაჰთან ერთიანობის მდგომარეობით ხალხში ყოფნისას. ხოლო, რაც შეეხება უფალთან და ყველა ადამიანთან ერთად ყოფნის მდგომარეობას, იგი დამახასიათებელია შუამავლებისთვის და ალლაჰის წმინდა თავდადებული მონებისთვის. ფხიზელი გულის ადამიანების დამახასიათებელი ეს თვისება იმის ნიშანია, რომ ისინი თავიანთი თემის წევრების ტანჯვასა და წამებას მათთან ერთად განიცდიან.

ამის ნათელ კონკრეტულ მაგალითად ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მდგომარეობა ითვლება. მირაჯის დროს ღმერთთან შეხვედრის მომენტში იგი ალლაჰისგან ორი მშვილდისა და კიდევ უფრო ახლო მანძილის დაშორებით იმყოფებოდა. როგორ და რაგვარად ჩვენთვის უცნობია. ჩვენს

მასწავლებელსა და დამრიგებელს შუამავალ მუჰამმედს (სალლალლაჰუ ალლეიჰი ვა სალლამ) შემოქმედთან შეხვედრის ამ მომენტშიც ახსოვდა თავისი თემი და ფიქრობდა მათზე. მან უზენაეს ალლაჰს შემდეგი ვედრებით მიმართა: *„ო, ღმერთო! მე შენთან პატიების სათხოვნელად მოვედი ღვთის მსახურების მიმართ უპატივცემულობისა და ჩემი თემის დვრტვინვის გამო!“ „ო, ალლაჰო! მე შენ არ გთხოვ არც დედას და არც მამას. გთხოვ, ჩემი თემი მომანდო, ო, ალლაჰო!“*

ის, ვისაც წილად ხვდა, განეცადა მსგავსი უმაღლესი სულიერი მდგომარეობა, სულში ყოველთვის უფალთან ერთად იმყოფება. ამასთან ერთად ცხოვრებაში ხორციელდება წმინდა ჰადისის ჭეშმარიტი აზრი, რომელიც იუწყება: „მე მისი მხედველი თვალი და მსმენელი ყური ვარ!“

ეს მსახურება ყურანში ნახსენების მსგავსია, რომლის შესახებაც ითქვა:

وَمَا رَمَيْتَ إِذْ رَمَيْتَ وَلَـٰكِنَّ اللَّهَ رَمَى

**„...შენ კი არ გისვრია როცა ისროდი, არამედ ალლაჰმა ისროლა...“** (სურა ანფალ, აიათი 17)

მუსლიმანების ამ ინსტანციის ყველაზე დიდ თავისებურებად ის ითვლება, რომ ამ თემის სრულყოფილი წმინდანები, ამ მდგომარეობიდან გამომდინარე, თავიანთ წილ გამოვლინებებს იმისდა მიხედვით იღებენ, რა ხარისხის სიყვარულსაც განიცდიან შუამავალ მუჰამმედის „სალლალლაჰუ ალლეიჰი ვე სალლამ“ მიმართ.

ამ მდგომარეობას კიდეც თუ ვერ აღწევენ, ამისდა მიუხედავად, ისინი ისეთ ხარისხს აღწევენ, როგორიც დაიმსახურეს მის მიმართ განცდილი წმინდა და გულწრფელი სიყვარულის წყალობით. ამ ინსტანციას აღწევენ ისინი, ვინც ამბობს: „მე არ ვარ „მე"! ეს მისი სუნთქვაა!" ამ თვლსაზრისით, ყოველი მათ მიერ ნათქვამი „მე" მეტაფორულად, იგავურად ითვლება. რადგან ისინი მოწყდნენ, განცალკევდნენ თავიანთი „მე"-საგან.

რა შესანიშნავად თქვა ამის შესახებ ესრარ დედემ:

„იმას, რასაც მე ვეძახი „მე"-ს ხარ „შენ" და იმას, რასაც მე სულსა და სხეულს ვეძახი, ისიც „შენ" ხარ!"

კიდევ ერთმა პოეტმა გამოთქვა აზრი იმის შესახებ, რომ ადამიანის ეგოიზმი – ეს არის დაბრკოლება, ფარდა, რომლისაგანაც საჭიროა განთავისუფლება:

შევისწავლე, შევიგრძენი და გავიგე მე ეს სიბრძნე, უარესი დაბრკოლება არ არსებობს ეგოიზმზე.



ზუსტად ისევე, როგორც ხორბლის მარცვლები საბოლოდ ჯამში პურად იქცევიან, ცოცხალი არსების ნაწილად ხდებიან, სურმის კენჭს ფხვნილად აქცევენ და თვალებზე დაიდებენ, და ისიც, დაკარგავს რა თავის პირველყოფილ თვისებას, წყვეტს კენჭად ყოფნას და თვალების ძალად და მხედველობის სიმკვეთრედ იქცევა, ასევე მდინარე, რომელიც ზღვას მიაღწევს, აღარ

არის მდინარე. შეერწყმება რა ზღვას, ის მის პატარა ნაწილად იქცევა. ასევეა ადამიანი, რომელიც გახდება ღირსი ალლაჰის წმინდა მუნის? სულიერების მასზე ზეგავლენისა, ყოველთვის მისი მფარველობის ქვეშ იქნება, და მის სულში დაიწყება უფლის შეცნობისა და თვითსრულყოფის პროცესი. მისი სული ფხიზლდება, ამავდროულად გულგრილი ხდება საგნების, მოვლენებისა და ცოცხალი არსებების მიმართ... შემდეგი მოთხრობა ამის შესანიშნავი მაგალითია.

ერთხელ თელემანის ფადიშაჰმა სულთან იაჰიამ გადაწყიტა მასთან დაახლოებულ პირებთან ერთად ემოგზაურათ ქალაქში. ხალხი, დაბრმავებული ფადიშაჰისა და მისი ამალის დიდებულებითა და ბრწყინვალებით, შიშით წამოიჭრა და სულთანის მიმართ პატივისცემის გამოსახატავად დაიწყო ტაშის დაკვრა და ყვირილი: „გაუმარჯოს ჩვენს ფადიშაჰს!“

თუმცა სულთნის ყურადღება ამ ხმაურიან ბრბოზე მეტად მიიპყრო ერთმა, ყველაფრის მიმართ გულგრილმა, მიწიერი სამყაროსგან მოწყვეტილმა ადამიანმა ნათელი და ზეშთაგონებული სახით, რომელიც თავისი სინათლით გარშემო ყველაფერს ანათებდა. როდესაც ფადიშაჰმა მასთან დაახლოებულ პირთ ჰკითხა ამ უცნაური ნათელი სახის უცხოელის შესახებ, მას უპასუხეს: „ო, სულთანო! ეს სახელგანთქმული შეიხია ტუნისიდან. იგი გამოქვაბულში განდეგილად ცხოვრობს, მოწყვეტილი მიწიერი ცხოვრებისგან.“

სულთანი ვერ მოერია რა თავის ცნობისმოყვარეობას, მივიდა მასთან ცხენზე ამხედრებული და დაუსვა

მას შეკითხვა,რომელიც მას როგორც მატლი,შიგნიდან ხნავდა: „შესაძლებელია ნამაზის შესრულება ლამაზ, აბრეშუმის ტანსაცმელში,რომელიც მაცვია?" თუმცა შეიხს თავიდან არც უნდოდა ამ შეკითხვაზე პასუხის გაცემა და ურჩია მას ეს შეკითხვა თავისი კარის სწავლულებისთვის დაესვა,მაგრამ ბოლოს სულთნის დაჟინებულ თხოვნას დაჰყვა და შემდეგნაირად უპასუხა:

„წარმოიდგინეთ თქვენი ძაღლი,რომელმაც მკვდარი ცხოველი იპოვა,გაძღა მისი ხორცის ჭამით,დაბინძურდა,როგორც შიგნიდან,ასე გარედანაც და რომელიც, ამის მიუხედავად, ფეხს ზემოთ წევს შარდვის დროს, რომ არ დაისვაროს." სულთანმა შეჰყვირა: „ამით რისი თქმა გინდა?" „იმის თქმა მინდა,რომ თქვენი კუჭი და თქვენი სხეული სავსეა აკრძალული ტვირთით (საკვებით) და მონებისთვის განკუთვნილი ხვედრით." და იმის მიუხედავად,თქვენ კიდევ კითხულობთ,შეიძლება თუ არა ნამაზის შესრულება აბრეშუმის ტანსაცმელში?!" – უპასუხა შეიჰმა. ეს გულითადი,გულწრფელი სიტყვები ღრმად შეეხო სულთნის სულს და,მათი ზემოქმედების ქვეშ,დაუყოვნებლივ გაიხადა ოქროთი მოქარგული ტანსაცმელი და გადააგდო შორს, შემდეგ მოისროლა ხმალი, რომელიც ქამარზე ჰქონდა დამაგრებული, და მიმართა ადამიანებს, რომლებიც გაოცებული შეჰყურებდნენ: „მუსლიმანებო! მაპატიეთ, გამათავისუფლეთ ჩემი მოვალეობებისგან და მოძებნეთ თქვენთვის სხვა ფადიშაჰი!" წარმოთქვა რა ეს სიტყვები,იგი გაჰყვა შეიხს და მისი ერთგული მოწაფე გახდა. სულთანმა იახიამ,იყო რა შეიხის მოსწავლე, მიურიდის – სულიერების მწვერვალის ისეთ ხარისხს

მიაღწია, რომ, როდესაც ხალხი მას სთხოვდა მათთვის ელოცა, შეიხი მათ ასე პასუხობდა: „ლოცვა სთხოვეთ იაჰიას, რადგან მე რომ მის ადგილას ვყოფილიყავი, ვერ შევძლებდი იმის გაკეთებას, რაც მან გააკეთა." მსოფლიოს ყველა სულთანს რომ გაეგო მის მიერ შეძენილი ბედნიერების საგანძურის შესახებ, ისინი ასევე ყველაფერს გაიღებდნენ მსხვერპლად იაჰიას მსგავსად.



წმინდანები, აძლევენ რა რჩევა-დარიგებებს და ზრდიან რა თავიანთ მოსწავლეებს, გამოდიან მათი ნაკლოვანებებიდან, სისუსტეებიდან, ხასიათის თავისებურებებიდან და მათი მდგომარეობიდან, ამიტომ იმ ფაქტებზე დაყრდნობით, რომლებიც აქ არის აღწერილი, არ უნდა გაკეთდეს დასკვნა, რომ თითქოს „ისლამში არ არის მიზანშეწონილი ადმინისტრაციულ და ხელმძღვანელ თანამდებობებზე ყოფნა". დედააზრი სულთან იაჰიას მდგომარეობაშია, რადგან სულთანმა იაჰიამ ფეხქვეშ გათელა ალლაჰის ბევრი მონის უფლებები და მუცელი შარიათით აკრძალული საკვებით ამოივსო, ამიტომ მისი ბუნების, მისი ხორცის განწმენდა, მისთვის სწავლების საიდუმლოებების განდობა, მისი ჭეშმარიტების გზაზე დაყენება – ყველაფერი ეს რამდენადმე განსხვავდება დარიგებების სხვა ფორმებისგან და, საერთოდ, არსებობს წმინდანების დარიგებების სხვა მაგალითებიც... ისეთები, როგორიცაა იმამ აქშამსადდინისა და იმამ აბუ'ლ ვეფის დარიგებები. როდესაც ფაიტჰ სულტან მეჰმედმა დაიპყრო სტამ-





ბოლი, აქშამსსადინი გადასახლდა ჰაიინიუკში, რომ ფათიხს შეიხთან სულიერი საუბრების სიამოვნების გამო, სახელმწიფო საქმეები უყურადღებოდ არ დაეტოვებინა. ქცევის ასეთ ხაზს მიჰყვებოდა აბუ'ლ ვაჰფიც. სულთან ფათიხს, რომელსაც დაჟინებით უნდოდა მასთან შეხვედრა, მან შემდეგი წერილი გაუგზავნა: „ჩვენს საყვარელ სულთან ფათიხს მგრძნობიარე და მგზნებარე გული აქვს. თუ იგი აქ მოვა და იგემებს სულიერ სიამოვნებებს, რომელთაც ჩვენც ვიგემებთ, იგი აღარ მოინდომებს წასვლას, რათა გააგრძელოს სახელმწიფოს მართვა. თუმცა მისი პასუხისმგებლობის ქვეშაა სიმდიდრე, სახელმწიფოს მონაპოვარი და ერთმორწმუნენი. თუ არ გამოჩნდება ვინმე ნიჭიერი, ღირსეული ადამიანი, რომელიც შეძლებს, დაიკავოს მისი ადგილი, მაშინ სახელმწიფოს მონაპოვარსა და მთელ უმმას ზიანი მიადგება. მაშინ მეც და ისიც შეიძლება გავხდეთ დამნაშავენნი ამის გამო. შემდეგ მისი გული აღივსება სულიერი ატმოსფეროთი, რომელიც აქ მეფობს, და იგი ყველაფერს, რაც მას გააჩნია, მოიტანს აქ, რათა გასცეს შესაწირავად. ყველაფერი, რაც განკუთვნილია ქვრივებისთვის, ობლებისთვის, ჭკუასუსტთათვის, დაბეჩავებულთათვის, მარტოხელებისთვის – ყველაფერი აქეთკენ გამოედინება!

ამავდროულად, აღსაზრდელთა სულებში მიწიერი სიყვარული შევა, დაირღვევა ჰარმონია და ჩვენი ცხოვრების მშვიდი დინება. ვიმყოფებით რა აქ, გამოვხატავთ კეთილგანწყობას ჩვენი საყვარელი სულთნის მიმართ. მისი სული ჩვენს სულებთან ერთადაა. სიმშვიდისთვის და კეთილდღეობისთვის ჩვენი დარიგებე-

ბი, ჩვენი სულიერების ცვლა განხორციელდება ასეთი ფორმით“...

ყურადსაღებია ასევე იმამ აზიზ მაჰმუდ ჰუდაის სულიერი აღზრდის მეთოდები. აზიზ მაჰმუდ ჰუდაი თავიდან მოსამართლე იყო, და იმყოფებოდა შეიჰ მუჰ-ჰამმე უფთადეს დამრიგებლობის ქვეშ. მან უარი თქვა თავის მდგომარეობასა და სტატუსზე საზოგადოება-ში და ამით გაწყვიტა ყველანაირი კავშირი მიწიერ სამყაროსთან, რადგან მისი სულიერი აღზრდისთვის აუცილებელი იყო აღზრდის ზუსტად ამ მეთოდის გამოყენება. საბოლოოდ, მან ისეთ დონეს მიაღწია, რომ შეძლო გამხდარიყო სულიერი მოძღვარი მსოფლიო მასშტაბის მმართველთა. თუმცა თვითონ აზიზ მაჰმუდ ჰუდაი აღზრდილი იყო თავისი ხასიათის გამოცდით, უკმარისობით, გაჭირვებით, სიღარიბით, მან სხვა მეთო-დის გამოყენებით დაიწყო მსოფლიოს მმართველების აღზრდა, რომლებიც იმყოფებოდნენ ტახტზე მოყირჭე-ბულ მდგომარეობაში და ეკავათ მაღალი ამქვეყნიური თანამდებობა მდგომარეობა საზოგადოებაში. მან ას-წავლა მათ, დიდი მნიშვნელობა არ მიენიჭებინათ იმ სა-გნებისთვის, რომლებსაც კავშირი ჰქონდათ წარმავალ სამყაროსთან... სულთანი აჰმედ ხანი იმდენად ახლო იყო მასთან და იმდენად დაემსგავსა მას შეხედულებე-ბით, რომ, განსხვავებული ფსევდონიმები რომ არა, მათ ლექსებს ერთმანეთისაგან ვერ გაარჩევდი... ერთი სი-ტყვით, ალლაჰის წმინდა, უბიწო მსახურებად აღზრდის ეს მეთოდი, ანუ დამრიგებლობის მეთოდი უკმარობის, გაჭირვებისა და ხელმოკლეობის პირობებში საჭიროა გავაცნობიეროთ და სწორად გამოვიყენოთ. მრავალი





ხერხი არსებობს მოსწავლე მიურიდების სულიერ ორგანიზებასთან დაკაშირებული. აი რატომ ერგო მწარე ხვედრი მას,ვინც არ ჩასწვდა ქარუნის სინატიფეს შუამავალ მუსას (ალეიჰისსალლამ) დარიგებების მიუხედავად,რომლებიც „ქელიმულლაჰს" წარმოადგენენ. და ბოლოს – ეს დამრიგებლობით სავსე გაფრთხილებაა მათთვის, ვინც გონიერებას ფლობს. ამიტომ ყველაზე მართებულია – თავმდაბლობა და მორჩილება ღმერთისა.

ეს კი შესაძლებელია ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალლეიჰი ვა სალლიამ) მიმართ შეჩვევისა და გულწრფელი სიყვარულის პირობებში, აგრეთვე სრულყოფილი მურშიდის მიმართ მორჩილების პირობებში...

მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა:

*„რა ბედნიერია ის,ვინც განთავისუფლდა რა თავისი ბუნების ყველა სურვილისგან, შეძლო მთელი გულით შეთვისებოდა სრულყოფილ მურშიდს."*

სინდისი ახსენებს ადამიანს იმის შესახებ,რომ მას სჭირდება არა სხეულებრივი სიყვარული,არამედ ისეთი სიყვარული, რომელიც თავის ადგილს დაიკავებს მარადისობაში. სანამ სიყვარული, წამოსული წმინდა ყურანიდან, არ მორწყავს ჩვენს სულს, მსგავსად მადლიანი აპრილის წვიმისა,ჩვენ ვერ შევძლებთ ისლამის გაზაფხულის ზურმუხტისფერ სიმწვანესთან შეხვედრას. სულის ბაღები ელოდებიან კეთილ წვიმებს, უბიწო (უანგარო) საქმეებს, მსგავსად წვიმაზე შეყვარებული მიწისა. რადგან ამ წვიმების წყალობით,შემო-





ქმედის სიყვარულის წყალობით თავისი ქმნილებების მიმართ, ამოხეთქავენ გულმოწყალების, თანაგრძნობის, მსახურებისა და მეგობრობის ყლორტები. ადამიანი სამყაროს კვინტესენცია ხდება, მისი ყველაზე ძვირფასი ეგზემპლარი, ყველაზე ძვირფასი ასლი. იგი ხდება მხედველი „თვალი" და მსმენელი „ყური" ღმერთისა. თემი იწყებს სარგებლობის მიღებას მისი ხელებიდან, სიტყვებიდან და სულიდან. მოთხრობა ხალიფა ომარზე (რადიიალლაჰუ ანჰუ) „მასნავიში" შესანიშნავად გამოხატავს ამ მდგომარეობას: ბიზანტიის ელჩი ჩადის წმინდა მედინაში პოლიტიკური მოლაპარაკებებისთვის. იგი ხალხს ეკითხება, თუ სად მდებარეობს ხალიფა ომარის (რადიიალლაჰუ ანჰუ) სასახლე. ხალხი მას პასუხობს:

*„თუმცა ხალიფის სახელი როგორც ემირის და ხალიფის გახდა ცნობილი მთელი მსოფლიოსთვის, მას არ გააჩნია სასახლე მისი ამქვეყნიური, მიწიერი გაგებით. მას აქვს თავისი სულის მშვენიერი სასახლე. და აქვს ქოხი, იმის მსგავსი, რომელშიც შეყუჟულნი არიან მათხოვრები და მწირები. ეს არის მთელი მისი ქონება, რომელიც ცოდვილ სამყაროს განეკუთვნება. თუმცა შენ არ ძალგიძს დაინახო მისი სულიერი სასახლე შენი თვალებით, რომლებიც სნეულებითაა დაზიანებული!"*

ამ სიტყვების მოსმენამ ბიზანტიელ ელჩს შიში და გაოცება გაუძლიერა. მან დააგდო თავისი ცხენი, თავისი ტვირთი, ძღვენი ბედის ანაბარა და გავარდა ჰალიფა ომარ ფარუკის მოსაძებნად რათა დამორჩილებოდა მას.





ერთმა არაბმა ქალმა მას უთხრა: *„აი, ჰალიფა, რომელსაც შენ ეძებ. იგი ფინიკის ხის ქვეშაა! იმ დროს, როცა ყოველი ადამიანი თავის ლოგინში წევს, იგი იმ ქვიშაზე წევს. წადი, შეხედე ამ ხის ძირში მწოლიარეს!..“*

მძინარე ჰალიფა ომარის (რადიიალლაჰუ ანჰუ) დანახვისაგან ელჩის სული შიშმა და სასიამოვნო შეგრძნებამ ერთდროულად მოიცვა. თვითონაც გაუკვირდა, როგორ შეიძლებოდა მის სულში გაჩენილიყო ერთდროულად ორი ისეთი ურთიერთსაწინააღმდეგო გრძნობა, როგორიცაა სიყვარული და მოკრძალებული შიში. და იგი ეუბნება საკუთარ თავს:

*„მე ნანახი მყავს იმპერატორები და შემიძლია მათი შეფასება. იმან, რომ მათ არ ჰქონიათ არანაირი დიდებულება და იმან, რომ ამ ადამიანში არსებობს სიყვარულიც და დიდებულებაც, მთლიანად გაანადგურა ჩემი გონება.“*

*„ამ ჰალიფას – უიარაღოს, დაუცველს, სძინავს მწოლიარეს მიწაზე. მე კი ვდგავარ მის წინაშე და ვცახცახებ შიშისგან. რა არის ეს? რით შეიძლება ავხსნა ჩემი ეს მდგომარეობა? ესე იგი ეს დიდებულება ეკუთვნის ალლაჰს და არა ამ უხეში შალის ნაბადში ჩაცმულ ადამიანს!“*

სანამ ბიზანტიის ელჩი სულიერ რყევას განიცდიდა, გაიღვიძა ხალიფა ომარმა (რადიიალლაჰუ ანჰუ). ელჩი თავაზიანად მიესალმა ჰალიფა ომარს. ჰალიფამ ასევე მისალმებით უპასუხა. შემდეგ მან დაამშვიდა შეშინებული ელჩი და განკურნა მისი დაცარიელებული სული

და გამოიყენა ამისთვის დახვეწილი, ღრმა შინაარსის მქონე სიტყვები. უცხოელი, მოსული ჰალიფა ომართან ელჩის სახით, იქცა მის მეგობრად. უსაზღვრო სიხარულისგან, რომელმაც მოიცვა ელჩი ხალიფასთან საუბრისას, მან გონება დაკარგა...

მას დაავიწყდა, რომ იყო ელჩი, დაავიწყდა თავისი ვიზიტის მიზანი. ჰალიფა ომარმა (რადიიალლაჰუ ანჰუ), შეამჩნია რა მისი ეს მდგომარეობა, მეტი აღფრთოვანებით გააგრძელა საუბარი. იგი ლაპარაკობდა სულის ეტაპებზე, მის მოგზაურობაზე, დროზე, რომელიც უდროობის ზღვარს იქით მდებარეობს, ალლაჰის კეთილშობილი წმინდანების მაღალ ინსტანციებზე, რომელთა ხარისხები მაღალია, მათი სულების უსაზღვრო ფრენაზე. ბოლოს, ელჩის სულში ნათება და ბრწყინვა დაიწყო რწმენის მზემ და ჰალიფის თანდასწრებით მან წარმოთქვა რწმენის აღსარების ფორმულა და შეუერთდა ბედნიერების ქარავანს.



მევლანა ჯელალედდინ რუმიმ ასე ბრძანა:

*„მურშიდი სრულყოფილი იყო. მოსწავლეს, ანუ შუამავალს ჭეშმარიტების შეცნობის წყურვილი ჰკლავდა. მურშიდმა, რა თქმა უნდა, შენიშნა რა მურიდის ნიჭიერება, მისი სულის სუფთა ნიადაგში ღვთის შეცნობის წმინდა მარცვალი ჩაყარა."*

ღვთისმოსავ ადამიანს შეიცნობ მისი სახიდან მომდინარე ნათელით. მისგან მოდის სიმშვიდისა და სულიერი კეთილდღეობის ფლუიდები. გზააბნეულ, უზნეო





ადამიანსაც ასევე ამოიცნობ მისი სახის ნიშნებით, რომელიც სევდას და ნაღველს ასხივებს. არიფის გამოხედვას, მის ნიჭიერ გულს, რომელსაც ჭეშმარიტების და დაფარული აზრების შეცნობის წყურვილი კლავს, აქვს მაგნიტის მსგავსი მიზიდულობის ძალა. ხოლო არიფის მზერის ძალა ჯაჭვისებურად ეყრდნობა ალლაჰის შუასმავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ).

ალლაჰის შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) იყო იმდენად შორს ჭუჭყისგან (ტალახისგან. მთარგმნ.) და ისეთი სიწმინდე და სიცხადე შეიძინა, რომ მისი წმინდა სხეულიც თავიდან ბოლომდე იყო გამსჭვალული ღვთიური ნათელით. ამიტომაც არ მიჰყვებოდა მას არავითარი ჩრდილი მიწაზე.

სულეიმან ჩელებიმ შესანიშნავად გადმოგვცა ეს ჭეშმარიტება შემდეგ ბეითში:

*მისი სხეული იყო ნათელი თავიდან ფეხებამდე!*

*არ ჰქონდა ჩრდილი, რადგან ნათელს ჩრდილი არ გააჩნია!...*

პაკისტანის სულიერი არქიტექტორი მუჰამად იქბალი ერთხელ ეწვია პილიგრიმებს, რომლებიც მედინიდან დაბრუნდნენ. მათთან საუბარში მან ჰკითხა მათ: „თქვენ შემოიარეთ წმინდა მედინა! რა ძღვენით აავსეთ თქვენი სულები მედინის წმინდა განსასვენებლის მონახულებისას? თქვენ მიერ ჩამოტანილი მატერიალური საჩუქრები: მუსლიმის თავსაბურავი, კრიალოსანი, სალოცავი ხალიჩები გარკვეული დროის მერე გაიცვითება, ფერს დაკარგავს და გამოსაყენებლად უვარგისი

აღმოჩნდება.

ჩამოიტანეთ წმინდა მედინიდან სულიერი ძღვენი, რომელსაც ჭკნობა არასდროს შეეპარება, არამედ შთაგბერავთ სიცოცხლეს და გამოკვებავს თქვენს გულებს?

არის იმ ძღვენს შორის აბუ ბაქრის ერთგულება და მორჩილება, ომარის სამართლიანობა, რწმენა, გულუხვობა, ოსმანის სიმორცხვე, ალის (რადიიალლაჰუ ანხუმ) მღელვარება და ჯიხადი?

შეგვიძლია გადავცეთ თქვენი გულებიდან ასრი საადათის ენთუზიაზმი, და მიმართოთ ის ისლამურ ქვეყნებს,რომლებიც ტკივილისა და მრავალრიცხოვანი სატანჯველისგან იკრუნჩხებიან?''....

იქბალი – უდიდესი მუსლიმი პოეტი და მოაზროვნეა, დამწუხრებული ისლამური სამყაროს უპატრონობით, დაუცველობითა და არაორგანიზებულობით, ტანჯული იმის გამო, რომ ისლამის სული საკმარისად არ ხორციელდება ცხოვრებაში. ერთ შესანიშნავ ჰადისში ნათქვამია:

*„მიწიერი და იმქვეყნიური სამყარო მუსლიმის ორ ცოლს ჰგავს. რამდენადაც გაახარებ ერთ მათგანს, იმდენად დაამწუხრებ მეორეს!“*

რამდენადაც ადამიანი ემორჩილება მიწიერ ვნებებს, იმდენად უცხო და მიუღებელია მისთვის დარიგებები, რომელიც იმქვეყნიურ ცხოვრებას ეხება. და, პირიქით, თუ ადამიანის სული დაკავებულია აზრებით იმქვეყნიურ სამყაროზე, მისთვის სრულიად უმნიშვნელოა ამ

ამაოებით სავსე სამყაროს წარმავალი ვნებები. მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა:

*„როგორც კი შენ მიიღებ მოწოდებას ორიდან ერთი ხმისა, მეორე ხმის მიპატიჟებას ვეღარ გაიგებ! რადგან მოყვარული ადამიანი ხდება ბრმა და ყრუ იმის მიმართ, რაც მისი სიყვარულის ობიექტის საპირისპიროა.“*

*ეჭვებში ყოფნა იმასთან დაკავშირებით, თუ როგორ მოვიქცეთ, ჰგავს სულის საპატიმროს. ეს ეჭვები და მერყეობა საშუალებას არ იძლევა მისი სწორი მიმართულებით ორიენტაციისა“.*

*„მიწიერი სამყაროს სიყვარული ექაჩება სულს ერთი მიმართულებით, ხოლო იმქვეყნიური სამყაროს სიყვარული – მეორე მიმართულებით. ყოველი მხარე აცხადებს: „ჩემი გზა – ჭეშმარიტი გზაა!“*

*„ეს ეჭვები და მერყეობა არის ხაფანგი,დაბრკოლება ალლაჰისკენ მიმავალ გზაზე. რა ბედნიერია ის,ვისაც ფეხი არ წაცდენია, ანუ არ დაემორჩილა ფიზიკურ ლტოლვას,არ გახდა მისი მორჩილი მონა!“ „ო,ქცევის არმცოდნე ადამიანო! თუ გინდა ეჭვებისგან განთავისუფლდე,ეძიე სათნო მოძღვარი! თუ არ გინდა,დაბნეულმა იხეტიალო გზებზე, ჯეირანის მსგავსად გაუყევი ევლიას გზას,რომლის ბოლოს ენით აუწერელი სილამაზის მხილველი გახდები! წინააღმდეგ შემთხვევაში, შეიძლება დაკარგო მთელი მშვენიერება,დაინახავ რა შორიდან აყვავებულ ბაღს,რომელიც გამძვინვარებულ ხანძრად მოგეჩვენება. შენ შეიძლება, სდიო ცხოვრების უდაბნოში მირაჟს,რომელიც სიცოცხლის წყაროდ*

*მოგეჩვენება, სინამდვილეში კი ეს იქნება მხოლოდ გა-ვარვარებული ქვიშა, რომლითაც პირი ამოგევსება ისე, რომ იძულებული გახდები დადუმდე!"*

*„და თუ არ გინდა აღმოჩნდე ამ მდგომარეობაში, ნუ დაიწყობ შენი გულის ყურებას! ალლაჰის მეგობრების (ვალი) სიტყვებს მიუგდე ყური! და გახდი „კიშმირი" ალლაჰის შუამავლის (სალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) გზაზე!"*

შეყვარებულთა მრავალრიცხოვანი კოლონები შეიძენენ სიმშვიდეს და ვნებათა დაოკებას შუამავლის სიყვარულით, მეგობრობითა და შთაგონებით.... სენტიმენტალურმა იუნუსმა მშვენივრად თქვა ამ სიყვარულის შესახებ ერთ-ერთში თავისი მრავალრიცხოვანი ლექსებიდან. მიმართავს რა რასულულლაჰს (სალლაჰუ ალეიჰი ვე სალლამ), ის ამბობს:

*ქომაგად დაუდექი მათ, ვინც შენი სიყვარულით იწვის, ო, რასულულლაჰ!*

*შენ მუსლიმის სხეულის სული ხარ!*

*დაე, იწვოდნენ შეყვარებულები შენი სიყვარულის ალით!*

*დაე, მოიკლან წყურვილი, დალევენ რა სიყვარულის სასმელს!*

*გამოთქვამს რა თავის უზარმაზარ სიყვარულს ალლაჰის შუამავლის (სალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მიმართ, ის ამბობს: „მე იმ ყვავილნარის ბულბული ვარ!..."*





რა ბედნიერები არიან ისინი, ვინც ალლაჰის შუამავლის (სალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) კეთილგანწყობას, მის კეთილ დამოკიდებულებას მოიპოვებს, ვინც შეძლებს მიიღოს თავისი წილი სულიერება მისი სულიერების უკიდეგანო ოკეანიდან, ირჩევს რა მიბაძვის ობიექტად მის მაღალი სულიერების პიროვნებას!...





## ამ საღამოს ინდოეთში

ვის გავურბივართ? საკუთარ თავს? რა ცარიელი ილუზიაა!

მიწიერით გატაცება – უზენაესი ალლაჰის მიმართ უზრუნველობის გამოხატვას ნიშნავს.

მევლანა ჯელალედდინ რუმი

# ამ საღამოს ინდოეთში

ერთ დილით შუამავალ სულეიმანის (ალეიჰისსალამ) სასახლეში სწრაფი ნაბიჯით შევიდა გულუბრყვილო გარეგნობის კაცი. მას შემდეგ, რაც მან თქვა, რომ აუცილებლად უნდა შეხვდეს შუამავალ სულეიმანს (ალეიჰისსალამ) რაღაც სასიცოცხლო საკითხზე სასაუბროდ, ის შეიყვანეს შუამავლის ოთახში. სულეიმანმა (ალეიჰისსალამ), დაინახა რა თავის წინ ფერმკრთალი, შიშისგან მოცახცახე ადამიანი, ჰკითხა მას: „რაშია საქმე? რა შეგემთხვა? რისი შეგეშინდა? ასეთი რა უბედურება გაქვს? მიამბე მის შესახებ.

შიშისგან პანიკაში მყოფმა კაცმა უპასუხა: „ამ დილით ჩემ წინ გამოცხადდა აზრაილი (ალეიჰისსალამ), რომელმაც მრისხანებით შემომხედა და წავიდა. და მე მივხვდი, რომ ის აპირებდა, წაეღო ჩემი სული!“

„კარგი, მაგრამ მე რა შემიძლია შენთვის გავაკეთო?“ – ჰკითხა სულეიმანმა (ალეიჰისსალამ). კაცმა მუდარით უთხრა: „ო, დამცირებულთა და ჩაგრულთა მფარველო და დამცველო სულეიმან! შენ ძლევამოსილი ხარ და ყველაფერი ძალგიძს! მგლები, ფრინველები, მთები, კლდეები, ქვები – ყველაფერი შენს განკარგულებაშია. უბრძანე ქარს, წამიღოს ინდოეთში! იქნებ მაშინ აზრაილმა (ალეიჰისსალამ) ვერ შეძლოს





ჩემი პოვნა და მე გადავრჩები. შენი დახმარების იმედი მაქვს!“ შუამავალმა სულეიმანმა (ალეიჰისსალამ), შეიცოდა რა მუდარით მოსული კაცი, უბრძანა ქარს: „ახლავე წაიღე ეს კაცი ინდოეთში!“ ქარი რისი ქარია – ის ხან მსუბუქად წამოუქროლებს, ან აბობოქრდება და ქარიშხლად იქცევა.... წაიღო კაცი ქარმა და წამში გადაიყვანა ერთ კუნძულზე ინდოეთში...

სადილი რომ მოახლოვდა, შუამავალმა სულეიმანმა (ალეიჰისსალამ) შეკრიბა თავისი საბჭო და დაიწყო თათბირი. და უცებ დაინახა, აბა, თუ მიხვდებით ვინ? თავად აზრაილი, რომელიც სხდომაზე დამსწრეთა შორის იჯდა. სულეიმანმა (ალეიჰისსალამ) მაშინვე იხმო ის თავისთან და ჰკითხა:

„ო, აზრაილ! რატომ შეხედე მრისხანებით ამ დილით იმ კაცს? რა მიზნით დააშინე ის საბრალო და წაართვი სახლი და ოჯახი?“

აზრაილმა (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „ო, სამყაროს დიდო სულთანო! მე შევხედე იმ ადამიანს არა მრისხანებით, არამედ გაკვირვებით. მან არასწორად გამიგო. მას უსაფუძვლო შიში გაუჩნდა. როცა ის აქ დავინახე, ძალიან გამიკვირდა. რადგან ყოვლისშემძლე ალლაჰმა მიბრძანა: „წადი, წაართვი სული იმ ადამიანს ინდოეთში!“ იმ ადამიანს ასი ფრთა რომც ჰქონოდა, საღამომდე მაინც ვერ ჩააღწევდა ინდოეთამდე. მე გავიფიქრე: „ეს რა ხდება?“ – და ძალიან გამიკვირდა. აი მხოლოდ ეს იყო მიზეზი, რომ მე შევყურებდი მას გაკვირვებით.

მასნავი: *„ვის გავურბივართ? საკუთარ თავს ხომ არა? ეს ფანტაზიას ჰგავს! რა ამოვგლიჯეთ და ვის*





*გვინდა გადავურჩეთ? ალლაჰს ხომ არა? რა ცარიელი ილუზიაა! რა საშინელი შეცდომა!“*

იცოდე, რომ ცხოვრება არც ფულია, არც ქალები და არც კომერცია! ის მდგომარეობს იმაში, რომ არ იყო უზრუნველი და არ შეირცხვინო თავი ალლაჰის წინაშე. ამასთან დაკავშირებით უნდა აღინიშნოს, რომ სამოთხის მგზნებარე სურვილმა და ჯოჯოხეთის პანიკურმა შიშმა შეიძლება, სრულად მოიცვას ადამიანის ყურადღება, იმდენად იქცეს აკვიატებულ აზრად, რომ ის მოიქცეს გაუფრთხილებლად და დაუფიქრებლად ალლაჰის წინაშე. ასეთ ქცევას კი ხშირად მიწიერ ცხოვრებაში ზედმეტად ჩაფლობა მოსდევს....

იუნუს ემრე, შესთხოვს რა ღმერთს და ეძებს რა მის მფარველობას, ამ სულიერ საფრთხესთან დაკავშირებით ამბობს ერთ-ერთ თავის ლექსში, რომ ის, რასაც სამოთხეს უწოდებენ, არის არსებითად რამდენიმე სასახლე და რამდენიმე ჰურია მის შიგნით.... პოეტი სთხოვს ალლაჰს, მისცეს ეს ყველაფერი მსურველებს. საკუთარ თავზე კი ის ამბობს: “მე შენ მჭირდები მხოლოდ შენ!“ შემდეგ იუნუსი აღნიშნავს, რომ სიმდიდრე მას არ იზიდავს, რომ არ ნანობს მის არქონას, რომ ის თავს იმშვიდებს ალლაჰის სიყვარულით და რომ ბედნიერებისთვის მხოლოდ ის სჭირდება. თავისი ლექსის ბოლოს ის ამბობს: „მაჯნუნს ლეილი სჭირდება, სუფიებს – სოხბეთი, მე კი შენ მჭირდები მხოლოდ შენ!...”

ასეთ მდგომარეობას ალლაჰის მონა მიაღწევს მხოლოდ თავის ნაფსზე მატერიალურ სურვილებზე გამა-

რჯვების და თავისი სულის განწმენდის შემდეგ, როცა ის განიწმინდება ცოდვისგან და გახდება ღმერთის კმაყოფილების ღირსი. მისი გული ჰგავს ღვთიური ნათელით განათებულ ლინზას, რომელიც აფიქსირებს სინათლის სხივებს. ამ მდგომარეობაში გული იწმინდება ყოველგვარი ბოროტებისა და ჭუჭყუსგან, აღწევს სულიერების უმაღლეს ხარისხს და ჰქვია „ყალბი სელიმი." სინამდვილეში, მხოლოდ ასეთი გულის მფლობელები ხდებიან ღმერთთან ყოფნის პატივის ღირსნი. „აშშუარის" სურის წმინდა აიათებში ნათქვამია:

يَوْمَ لَا يَنفَعُ مَالٌ وَلَا بَنُونَ . إِلَّا مَنْ أَتَى اللَّهَ بِقَلْبٍ سَلِيمٍ.

**„იმ დღეს სარგებლობას ვერ მოიტანენ ვერც სიმდიდრე და ვერც შვილები – არამედ მხოლოდ ისინი, ვინც ალლაჰის წინაშე მივა ამქვეყნიური ჭუჭყისგან განწმენდილი გულით – ყალბი სელიმით".**

არადა ბევრი ვერ ხვდება ამას თავისი უზრუნველობის გამო. ასე რომ, ამ უზრუნველობას – გატაცებას ვნებებით აღსავსე ცოდვილი სამყაროთი მონა დაღუპვისკენ მიჰყავს. მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა:

*„კიდევ იცოდე, რომ ადამიანი გაურბის დერვიშის მდგომარეობას – ანუ სისადავეს, თავმდაბლობას, სიღარიბეს, სიღატაკეს. ამიტომაც ებმება საკუთარი ვნებებისა და მდაბალი სურვილების მიერ დაგებულ მახეში.*

*რადგან ამ ადამიანს სიღატაკის სიკვდილივით ეშინია. ხოლო ადამიანის ძალისხმევის, მცდელობის, მის-*





*წრაფების, სიხარბისა და თავშეუკავებელი ვნებების უკან გაიხსენე ინდოეთი!“*

რა აზრი აქვს ვნებების, სურვილების მარწუხებში მოქცევას, დერვიშის სათნოებისგან – სისადავისგან, თავმდაბლობისგან გაქცევას? რა ანგარებაა ამაში? დაუდგება კი წინ ბედისწერას წადილი, სიხარბე, თავშეუკავებელი ვნებები? დაიცავენ ისინი ადამიანს თავისი ხვედრისგან? ხალიფა ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) ასე თქვა ადამიანის სისუსტეებზე და ნაკლზე:

„ადამიანებს ახასიათებთ ძლიერი სწრაფვა მიწიერი სიამოვნებებისკენ. სინამდვილეში კი, სიხარულის გრძნობა შერეულია სევდისა და ნაღველის გრძნობასთან!“



უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:

أَلَمْ نَجْعَلِ الْأَرْضَ مِهَاداً

**„განა დედამიწა აკვნად არ ვაქციეთ?“** (სურა ნაბა, აიათი 6)

მართლაც, რა საოცარი სანახავია გარკვეული ეტაპების შემდეგ დედამიწის გადასვლა კაცობრიობის მატერიალური და სულიერი აკვნის მდგომარეობაში! არწევს რა ერთხანს კაცს სიამოვნებებისა და სიხარულის სამყაროში, ხოლო შემდეგ უშვებს მას პირდაპირ





სამუდამოდ განსასვენებლად, დედამიწა წარმოადგენს აკვანს წარმავალი და მარადიული ცხოვრებისა. დედამიწის ეს აკვანი, ერთის მხრივ, მორთულია დილისა და საღამოს ღრუბლების ფერით, ჰარმონიით, სიხარულის, გართობის ატმოსფეროთი; მეორეს მხრივ, კი – სევდითა და დრამებით! ყველა, ვინც განიმსჭვალება ან, პირიქით, ვერ განიმსჭვალება ამქვეყნიური ამაოებით, მისი სიბრძნით, დაფარული აზრებით, იგრძნობს ან ვერ იგრძნობს მარადიულობის სიდიადეს, ადრე თუ გვიან ჰპოვებს განსასვენებელს საფლავში, რომელიც იმქვეყნიური ცხოვრების აკვანია.... და, ბოლოს, ყველა გაიღვიძებს განკითხვის დღეს თავისი მოგონებებით მიწიერ ცხოვრებასა და საფლავზე. ამ შემთხვევაში გამოდის, რომ სამყარო – მისი სიცოცხლითა და სიკვდილით, მოწყობილია ზუსტად, როგორც იმქვეყნიური აკვანი....

რა შესანიშნავად თქვა პოეტმა:

*ტიროდი მაშინ, როდესაც გშვა მშობელმა დედამ,*

*ჯავრობდი რადგან იცინოდა სამყარო შენი,*

*ისე იცხოვრე რომ სიცილი გარგუნოს ბედმა,*

*როცა მოვკვდები – ქვითინებდეს ქვეყანა მთელი.*

და მართლაც, მატერიალური თვალსაზრისით, ადამიანი, როგორც სამყაროს ელემენტი, იმყოფება მიწაში, შემდეგ – მამის ორგანიზმში, დედის მუცელში, ბოლოს დედის ხელებში და მთელი ცხოვრება – თავისი მშობლების გულებში. შემდეგ ადამიანს აწვენენ საფლავის აკვანში, დედამიწის აკვნიდან კი – იმქვეყნი-

ური სამყაროს გზას გაუყენებენ განკითხვის დღისკენ. უზარმაზარი სამყარო მრავალი წელი არწევს ადამიანს მისი ბედისწერის ქარის მიმართულებით, როგორც პატარა გოგონები არწევენ თავის თოჯინებს და უმღერიან იავნანას....

მართლაც, რას წარმოადგენს ეს სამყარო, თუ არა აკვანს იმქვეყნიური მარადიულობის წინაშე? რა სამწუხაროა, რომ ზოგიერთი ადამიანი ვერ ახერხებს ჩასწვდეს ადამიანის შექმნის საიდუმლოს, რომ მათი რწმენა არ მყარდება, სანამ მათ სული ეხუთებათ ამ წარმავალი ცხოვრების მიქცევ-მოქცევებს შორის და სანამ მათი ევოლუციის აკვანს არწევს ამ ამაოებით აღსავსე სამყაროდან მონაქროლი უაზრო, ნეგატიური სიო – სამყაროსი, რომელსაც ისინი დროებით სტუმრობენ!....

ასეთი უზრუნველობის ნათელ გამოვლენას ვხედავთ მექაში მცხოვრები ყურაიშის ტომის უმეცარი ადამიანების მაგალითზე. ხედავდნენ რა ჩვენს მასწავლებელში, შუამავალში. ქვეყნიერების სიამაყეში (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მხოლოდ თავის მსგავს, ხორციელ არსებას, ისინი ჭორაობდნენ: „შეხედე ამ უპატრონო ობოლს, ამ გაუნათლებელს! ის წინ მიიწევს, არადა, ჩვენ შორის ამდენი სახელოვანი და მნიშვნელოვანი ადამიანია. ის ამბობს, რომ ზეციდან ეცნობა, სიკვდილის შემდეგაც ვიცოცხლებთო... ეს რა უცნაური ამბავია?!"

შუამავლის (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ბიძამაც კი უთხრა მას: „ვიცი, რომ ალლაჰის გამოგზავ-

ნილი ხარ, მაგრამ ეს რომ ვამტკიცო, ყურაიშის ტომის ქალები მასხრად ამიგდებენ!“

აფსუს! რა აზრთა გაცვლა შეიძლება შედგეს ძილში მყოფთა შორის? თავქარიან ადამიანთა ცხოვრება არაფრით განსხვავდება თვალახვეული ბავშვების მიერ დამალობანას თამაშისგან!....

ჭეშმარიტების აღქმის მიმართ დაბრმავებულთა გულები ყოველთვის უგულებელყოფდნენ ჭეშმარიტებას, რომელსაც დახმარების სახით (მაშველი რგოლის სახით) უწვდიდნენ შუამავალნი და წმინდა ადამიანები, რადგან ამ ჭეშმარიტების საფუძველი ეწინააღმდეგებოდა მათი ხორცის სურვილებს, მათ ცხოველურ ინსტინქტებს....

ისინი ცდილობდნენ, აეგოთ თავისი ილუზორული სამყარო, რომელიც შორს იყო აზრებისგან გარდაუვალი სიკვდილის შესახებ და რჩებოდნენ უგრძნობნი და გულგრილნი ნამდვილი ჭეშმარიტების მიმართ. მსგავსად ბუზებისა, რომლებიც სიხარულით, აღტაცებით იკვებებიან სიბინძურით, ისინი ცხოვრობენ, როგორც ცოცხალი ცხედრები თავის ბნელ სამყაროში და, ვერ ამჩნევენ რა თავისი სულის სიღატაკეს, ცხოვრებას არაბუნებრივი კეთილდღეობის პრიზმით უყურებენ. და ცხოვრობენ ასე – ხარბნი, დაუმორჩილებელნი თავიანთ ვნებებში, სანამ სიკვდილი არ დაამშვიდებთ... მათთვის კი, ვინც მიწიერი გართობისგან თავის დაღწევა და სულიერების ატმოსფეროში შესვლა შეძლო, სიკვდილი მხოლოდ ჭეშმარიტი სიცოცხლის დასაწყისია. სიკვდილი – გადასვლაა აჩრდილების სამყაროდან

ჭეშმარიტ სამყაროში. საჰლ ბინ აბდულლაჰის გადმოცემით „ადამიანები ძილს მისცემიან. როცა სიკვდილის მოახლოება აღვიძებთ, ისინი სინანულს განიცდიან. არადა, სინდისის ქენჯნა ასეთ დროს უკვე არაფერს შველის". ამიტომ სათნო, უბიწო, განათლებული არიფები უახლოვდებიან ჭეშმარიტებას, აღზრდიან რა თავის ნაფსს, სწავლობენ და ემზადებიან – სიკვდილის მდგომარეობაში გადასასვლელად.

რადგან ადამიანები იმყოფებიან სხვადასხვა ადგილას, ხედავენ განსხვავებულ სიზმრებს, ისინი თავს სხვადასხვა მდგომარეობაში აღმოაჩენენ.... დღეღამის ცვლა განთიადის ვარდისფერ ფერს გვაჩვევს. სუნნეთულლაჰის უცვლელი, უწყვეტი კანონის თანახმად, საღამო იქცევა ღამედ და პირიქით. ჰანგის ჭეშმარიტება, სადაც ნათქვამია, რომ "ცხოვრება შედგება ორი დღისა და ერთი ღამისგან, აიხსნება შემდეგნაირად: დედამიწა– ერთი წარმავალი დღეა, საფლავი– დროებითი არსებობის ღამე, განთიადი კი– იმქვეყნიური სამყაროს მარადიული დღე. ეს არის ჭეშმარიტების დილა ანუ აღდგომა.

სიცოცხლის განხილვა, როგორც დღისა და ღამის პერიოდებისა– ეს უკვე დარიგების მეორე ლოზუნგია, ასე არ არის? თუ უნდა გვეშინოდეს და გავურბოდეთ სიკვდილს, საღამოს დადგომისთანავე შიშით გამოწვეულმა ცახცახმა უნდა აგვიტანოს. არადა, ვეფლობით რა ღამის იდუმალებაში, არანაირ შიშს არ განვიცდით. რამეთუ დილის დადგომა– უზენაესი ალლაჰის მიერ დადგენილი კანონია, წესია ბუნებაში. ამ შემთხვევაში, ბუნებრივად უნდა მივიღოთ, რომ ჭეშმარ-





იტების ერთ კურთხეულ დილას სიკვდილის მარწუხებისგან თავისუფალნი გავიღვიძებთ....

ყოველი წამი დროის ლენტიდან გვაახლოებს ჭეშმარიტების დილასთან. წმინდა ყურანში ამაზე მშვენივრადაა ნათქვამი: ....

وَمَنْ نُعَمِّرْهُ نُنَكِّسْهُ فِي الْخَلْقِ أَفَلَا يَعْقِلُونَ

**„მას, ვისაც ხანგრძლივი ცხოვრება ეძლევა, ჩვენ წელში მოხრილად ვაქცევთ. ნუთუ ვერაფერს ხვდებიან?"** (სურა იასინ, აიათი 68)

ერთ-ერთი მოაზროვნის გამონათქვამით, გონიერ ადამიანთათვის სამყარო– საირი ბადაიია ანუ შეუდარებელი სილამაზით, ღვთიური სამყაროს სრულყოფილებით, მასში გამეფებული წესრიგით, მისი შემოქმედის ხელოვნებით ტკბობაა. უგუნურთათვის კი სამყარო– მუცლის პატივისგან,ჟინისგან და ხორციელი ვნებებისგან შედგება. რამდენად მისაღები და ღირსეულია ადამიანისთვის– იარსებოს მხოლოდ მდაბალი, გარყვნილი, ვულგარული მატერიის დასაკმაყოფილებლად, ამაო ვნებებისა და სურვილების დევნაში და უგუნური, მწუხარე ქანდაკებასავით გულგრილად ადევნოს თვალი გაუჩერებელ სვლას დროის მანქანისა, რომელსაც მუხრუჭები მოშლია და არად ჩააგდოს სასიკვდილო ქარიშხლები?

სამყაროს წიგნის კვინტესენცია, ქვეყნიერების დამპყრობი, უზენაესი ალლაჰის ყველა მშვენიერი სახელის გამოვლენა– ადამიანია. განა მისი როლი არ მდგომარეობს იმაში, რომ, მიიღებს რა სულიერ საკვებს, იქც-





ეს სამყაროს სრულყოფილ აზრად და მის ყველაზე ძვირფას ასლად?

განა სუდარა არ წარმოადგენს ცხოვრების ამ ბაზრობაზე მთავარ სამოსს, რომლითაც სრულდება ამ მიწიერი სამყაროს ყველა ამაო ურთიერთობა? თუ სიცოცხლე გაცურავს, როგორც ზაფხულის ღრუბლები, თუ არ არსებობს დარდი იმქვეყნიურ ცხოვრებაზე, რა არის ეს, თუ არა მცდარი, არაშორსმჭვრეტელი აღქმა დღისა, რომელსაც უცილობლად შეცვლის საღამო?

უზენაესმა ალლაჰმა ბრძანა:

يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنَّ وَعْدَ اللَّهِ حَقٌّ فَلَا تَغُرَّنَّكُمُ

الْحَيَاةُ الدُّنْيَا وَلَا يَغُرَّنَّكُم بِاللَّهِ الْغَرُورُ

**„ო, ადამიანებო, რა თქმა უნდა, ალლაჰის დაპირება ჭეშმარიტებაა. ფრთხილად იყავით! ამქვეყნიურმა ცხოვრებამ არ შეგაცდინოთ! ჭეშმარიტების გზიდან არ გადაგახვევინოთ ცბიერმა შეითანმა!“** (სურა ფატირ, აიათი 5)

და ბოლოს,სიტყვა ისევ მევლანას მივცეთ,რომელმაც ინება ებრძანა: *„ზედმეტად ნუ ზრუნავ შენს სხეულზე, ნუ დაფიფინებ მას. რადგან, ბოლოს და ბოლოს, სხეული– მსხვერპლია, რომელიც მიწას შეეწირება. იზრუნე იმაზე, რომ სრულყო და გააძლიერო შენი სული. პატივს სწორედ მას მიაგებენ, რადგან ის გაემართება უზენაესისკენ!“*

*„ნაკლებად კვებე შენი სხეული ტკბილეულით და*

*ცხიმიანი საკვებით! რადგან მას, ვინც ასე ანებივრებს თავის სხეულს, უჩნდება მისი სურვილების დაკმაყოფილების მოთხოვნა. ეს კი, ბოლოს, მიიყვანს სირცხვილამდე, სახელის გატეხამდე!"*

*„მიეცი სულს სულიერი საკვები! შესთავაზე მას მომწიფებული მსოფლმხედველობა, გამახვილებული შორსმჭვრეტელობა, სულიერი საკვები, რათა ის გაემართოს იქ, სადაც უნდა წავიდეს ძლიერი და ყოველნაირად მომზადებული!"*

**ო, ჩვენო ღმერთო! უფლება არ მოგვცე, რომ ჩვენი ბუნების მონებად ვიქცეთ ამ წარმავალ სამყაროში! წამითაც არ დაგვტოვო მარტო ჩვენი ბუნების პირისპირ! მოგვეც ჩვენ ფართო სული და აავსე ის შენი ნათელით ჭეშმარიტების ოკეანიდან, ო ჩემო ალლაჰო!**

**ამინ!**





## სამყარო, ყურანი და ადამიანი

*ერთხელ სურვილი გამიჩნდა ადამიანებში მენახა უზენაესი ალლაჰის ნური. მისი დანახვა მინდოდა, როგორც ზღვისა, ზღვის წყლის წვეთში, როგორც მზისა პატარა ნამცეცში.*

მევლანა ჯალალედინ რუმი

# სამყარო, ყურანი და ადამიანი

იმ დროის არსებობამდე, როცა ალლაჰი მარტო იყო მარადიულობაში, მან მოინდომა, რომ მისი არსებობა ცნობილი გამხდარიყო. გამოამჟღავნა რა თავისი ძლევამოსილება, მან შექმნა ეს მრავალფეროვანი სამყარო. უზენაეს ალლაჰს ძალიან ბევრი სახელი აქვს, მიუხედავად იმისა, რომ წმინდა ყურანში მისი მხოლოდ 99 სახელია მოხსენიებული. ამ სახელთაგან ნაწილი მხოლოდ მან იცის, ნაწილის შესახებ კი თავის შუამავლებს ამცნო. ეს სახელები მათ მეხსიერებაში დარჩა. სწავლულებისთვისაცაა ცნობილი ალლაჰის ბევრი მშვენიერი სახელი, რომელნიც წმინდა ყურანში მოხსენიებულ სახელთა შორის არაა. ღმერთის ყველა ეს ცნობილი თუ უცნობი სახელი ვლინდება და ირეკლება სამ ინსტანციაში: სამყაროში, წმინდა ყურანში და ადამიანში.

სამყარო – ეს ფაქტობრივი, რეალური გამოვლინებაა, ყურანი კი – ღვთიური თვისებების სიტყვიერი გამოვლინება. მართლაც, წმინდა ყურანი შეიცავს ჭეშმარიტებას, სრულყოფილებას და საიდუმლოს, რაც ადამიანს თან გაჰყვება განკითხვის დღემდე. ამ თვალსაზრისით, წმინდა ყურანი – ეს არის შეუდარებელი სასწაული, რომლის იმიტაციის შექმნაც წარმოუდგენელია. „ენამ“





სურის 59 აიათში ნათქვამია:

وَيَعْلَمُ مَا فِي الْبَرِّ وَالْبَحْرِ وَمَا تَسْقُطُ مِن وَرَقَةٍ إِلاَّ يَعْلَمُهَا وَلاَ حَبَّةٍ

فِي ظُلُمَاتِ الأَرْضِ وَلاَ رَطْبٍ وَلاَ يَابِسٍ إِلاَّ فِي كِتَابٍ مُّبِينٍ

**„არ არსებობს არც ერთი მარცვალი მიწის წიაღში, არც არაფერი ნოტიო ან მშრალი, რომ არ იყოს მის შესახებ** (მითითებული) **წიგნში** (ყურანში)**“.**

სხვაგვარად რომ ვთქვათ, წმინდა ყურანი – ეს არის სამყარო,რომელმაც სიტყვიერი ფორმა მიიღო. ადამიანი კი – არსი, მარცვალი ამ სამყაროსი. ვინაიდან ყველა ცოცხალი არსებიდან მხოლოდ ადამიანია, რომელსაც ეღირსა თავისი წილი ღმერთის ყველა ატრიბუტიდან. ამიტომ, ადამიანის ბუნებაში ზის მიდრეკილება როგორც სიკეთის, ასევე ბოროტების, როგორც რწმენის, ასევე ურწმუნობისკენ. რწმენა არის ღმერთის მიერ თავისი მონისთვის შეთავაზებული წინადადება. ყოველი მონის უნარი და განსხვავებულობა კი რეალიზდება ღვთიური ატრიბუტების გამოვლინების ტრიუმფის სახით და რომელიმე მათგანის ბატონობის სახით. ეს შეიძლება იმას შევადაროთ, რომ სხვადასხვა ფერის საღებავის ერთმანეთში არევით, ერთ ტონს მივიღებთ.

გაბატონებული ფერი ყველაზე მეტად იმოქმედებს შედეგზე. ვინაიდან ადამიანმა თავის თავში მოახდინა კონცენტრაცია ალლაჰის ყველა სიფათისა, ის სამყაროს დაპატარავებულ ასლს წარმოადგენს. ამიტომაც ეძახიან მას მცირე სამყაროს. მის აღნაგობაში,





რომელიც ძვლისა და ხორცისგან შედგება, დაფარულია საიდუმლოებები, ღვთიურ გამოვლინებათა ჭეშმარიტების შუქი. ის არის დახვეწილობის და ღმერთის ხელოვნების სასწაული. ინდივიდუმში მთელი საზოგადოებაა. ის სამყაროს არსი და მისი დამპყრობელია. ღმერთი ჩვენი ყოვლისმომცველია და ამიტომ უწოდებენ „ჯამიულ-აზდადს“.

რაც შეგვეხება ჩვენ, საგნებს და მოვლენებს მათ წინააღმდეგობრიობაში აღვიქვამთ. ამიტომ, იმის გასაგებად, თუ რა არის სიკეთე, უნდა შეიცნო ბოროტება, რომ შეიცნო სილამაზე, უნდა იცნობდე სიმახინჯეს, რომ იცნო სიმართლე, უნდა იცოდე, რა არის ტყუილი. ასევე, რწმენის მოსაპოვებლად უნდა გავიგოთ, რა არის ურწმუნოება. საგანთა მნიშვნელობის ფასეულობის ათვისება ხდება მათში არსებული წინააღმდეგობრიობებთან ერთად. ადამიანთა რწმენა თუ ურწმუნობა ალააჰის ისეთ თვისებებთანაა დაკავშირებული, როგორიცაა ხადი (რითაც ჭეშმარიტი რწმენა მიიღწევა) და მუდილი (რაც დაბნეულობისკენ გიბიძგებს). მაგრამ პიროვნება რეალიზდება იმისდა მიხედვით, რა თვისებაა მასში გაბატონებული, რადგან შედეგი დამოკიდებული იმაზე, რომელი ღვთიური საწყისი გაიმარჯვებს ადამიანში. იმავეს თქმა შეიძლება სხვა თვისებების გამოვლინებაზეც. შუამავლებისა და წმინდანებს შორის განსხვავება დამოკიდებულია სხვა და სხვა ღვთიური ატრიბუტების გამოვლინების საიდუმლოზე. ერთი ღმერთის რწმენის მიღმა არსებულ საკითხებში შუამავალთა კომპეტენციები და ვალდებულებები განსხვავებულია. მაგალითად, შუამავალი მუსა (ალეიჰისალამ)

ვალდებული იყო მსოფლიოში წესრიგი დაემყარებინა. ამიტომ მისი ცხოვრება ქარიშხლიანი იყო. შუამავალი ისას (ალეიჰისალლამ) განმასხვავებელი თვისება იყო ბუნების აღზრდა. მას დაერქვა სახელი რუჰულლაჰ.

ჩვენმა მასწავლებელმა კი, მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) თავის თავში მოახდინა ღმერთის ყველა სრულყოფილი სახელის კონცენტრირება და ამიტომაც დაერქვა "სეიიდ-ი ქაინ-ათ". მიუხედავად იმისა, რომ შუამავალი (სალლალ-ლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) გაუნათლებელ საზოგადოე-ბაში აღიზარდა თავის თემს შესძინა ჭეშმარიტებისა და ღვთიური მეცნიერებების ცოდნა. მის შეკრებებზე მორალისა და სულიერების ატმოსფერო სუფევდა. თავისი ჭეშმარიტების გაკვეთილებით ის კაცობრიო-ბისთვის ღვთის წყალობად იქცა. შუამავლები პატივს მიაგებდნენ ადამიანებს, რომლებიც დედამიწაზე მო-დიოდნენ დროის გარკვეულ პერიოდებში. წმინდანები კი, რომლებიც მათ კვალს მიყვებოდნენ და თავიანთი ტემისთვის სამაგალითო პიროვნებები იყვნენ, ყოველთ-ვის არსებობდნენ. და ასე მომავალშიც განუწყვეტლად გამოჩნდებიან, განკითხვის დღემდე.



პატივცემულ მევლანას მოჰყავს დექუქის გამონათქ-ვამები ადამიანებში სხვა და სხვა ღვთიურ გამოვ-ლინებების საკითხის ასახსნელად. დექუქიმ თქვა: *„ერთხელ სურვილი გამიჩნდა ალლაჰის შუქი დამენახა ადამიანებში! მინდოდა მისი ნახვა, როგორც ზღვისა*

*წყლის წვეთში, როგორც მზისა შუქის ნამცეცში! მივდიოდი რა გონებისა და სულის გზით, ნაპირს მივაღწიე. ვხედავ, რომ მზე ჩავიდა და საღამო დადგა.“*

იყენებს რა მეტაფორას, მევლანა აგრძელებს: *„უეცრად შორს 7 სანთელი დავინახე. იქამდე რომ მივსულიყავი, სანაპიროზე გავიქეცი. ყოველი სანთლი ან შუქი ცამდე აღწევდა. ისე გამაოგნა სანახაობამ, რომ თავბრუ დამესხა. საკუთარ თავს ვეუბნებოდი: „ეს რა სანთლებია ასეთი კაშკასა, მაგრამ ადამიანთათვის მაინც უხილავი? მათ აქვთ სანთელი, რომელიც მთვარეზე მეტად ანათებს და მაინც სანთელს ეძებენ. ამ ჭეშმარიტებას თუ ვერ ხედავენ, თვალებზე ლიბრი ხომ არ აქვთ გადაფარებული? განა ასეთი სინათლე ვერ უნდა დაინახო?“*

მასნავის განმმარტებელი ისმაილ ანკარავი ამბობს: „მონათხრობი 7 სანთელზე მიუთითებს წმინდა ადამიანთა –შვიდეულების ჯგუფზე. თავიდან დექუქიმ დაინახა მათი სულიერება, ბრწყინვალება, სინათლე, მათი პატიოსნება და შემდეგ მათი სხეულებრივობა. ვინაიდან მიწიერ და საიქიო სამყაროს შორის არსებობს სამყარო, რომელსაც „ალემი მისალი“ ჰქვია. იქ არის ყველაფრის მაგალითები, რაც კი მიწიერ ცხოვრებაში არსებობს. ეს მაგალითები მარადიულობაში სხვანაირად ჩანს. წმინდა, მართალი ადამიანები იმ სამყაროში ძილის დროს შედიან, თემის რჩეული ადამიანები, ანუ ვინც ალლაჰი იწამა – სიფხიზლეში.

პატივცემული მევლანა ასე აგრძელებს დაკუკის სიტყვებს:

*„ვუყურებდი სანთლებს და ვფიქრობდი - ხომ არ არის ეს ღმერთის ნურის დაუჯერებელი გამოცხადება? მათმა ხიბლმა და მიზიდულობამ თავი დამაკარგვინა. ფეხები მომეკვეთა და გონება დავკარგე!“*

*„უცებ დავინახე, რომ სანთლები ადამიანებად გადაიქცნენ. შვიდნი იყვნენ, ნათელი გასხივოსნებული სახეებით მათგან მომავალი შუქი ცის თაღამდე აღწევდა.“*

*მათგან გამოსული შუქისგან განსხვავებით, მზის სინათლე სუსტი და მკრთალი იყო. მათი შუქი სიძლიერით აღემატებოდა.“*

ეს ყოველივე არის სხვა და სხვა გამოვლინებების შედეგი. პატივცემული მევლანა ასე აღწერს ადამიანის მდგომარეობას, რომელსაც ღვთიური გამოვლინება ეწყალობა:

*„ადამიანი სიტყვებით ვერ გადმოსცემს იმას, თუ რას გრძნობს, რას აღიქვამს ამ მდგომარეობაში ყოფნის დროს, რაც ერთი წამი გრძელდება, რამდენიმე წლის განმავლობაშიც კი. რასაც მისი გონება განიცდის და გრძნობს ამ დროს, ყურს ამის აღქმა არ შეუძლია, მრავალი წლის განმავლობაშიც რომ უსმენდეს.“*

*„ო, ჭეშმარიტებისკენ მიმავალ გზაზე შემდგარო ადამიანო! სულის სიღრმეში ჩაიხედე! მიზნად დაისახე, ყველაფერი საკუთარ თავში აღმოაჩინო. შენ ხომ სამყაროს არსი და კვინტესენცია ხარ. უძლური ვარ ვიპოვო შენთვის შესაფერისი საქებარი სიტყვები.“*

სხვა საშუალება არ არსებობს, გარდა იმისა, რომ

ვიცხოვროთ ალლაჰის მითითებების და აკრძალვების თანახმად. მათი დასასრული, ვინც ცხოვრება მიწიერ ვნებებს და ბუნების მოთხოვნებს მიუძღვნა – არის შიში, დათრგუნვა საიქიოში. ამიტომ ადამიანებს და ჯინებს აქვთ მოთხოვნილება იმ მემკვიდრეებისა, რომლებიც შუამავალთა მიერ გაკვალულ გზაზე მიდიან – ანუ სრულყოფილი დამრიგებლებისა. მხოლოდ ამ სამაგალითო პიროვნებებთან სიახლოვით შეიძლება ჭეშმარიტებამდე მისვლა. ეს პიროვნებები მშვენიერი მაგალითია სიკეთისა და სიმართლისა. მიზანი ისაა, რომ მისაბაძ მაგალითად ავიღოთ მათი ცხოვრების წესი და თავში აღვზარდოთ მორალურ-ეთიკური თვისებები, რომლებიც წმინდა ყურანში ალლაჰის მითითებებს ეფუძვნება.

როდესაც ადამიანებს აღმოაჩნდებათ რაიმე სხეულებრივი დაავადება, მაშინვე ექიმებთან გარბიან და უამრავ ფულს იხდიან. მაგრამ უცნაურია, ისინი არასოდეს მიდიან მურშიდებთან, რათა უფასოდ იმკურნალონ ზნეობრივი დაავადებები, რაც სულიერ დაავადებას წარმოადგენს.

მევლანა თავის ბეითებში ასე აღწერს სულისა და სხეულის მკურნალებს შორის სხვაობას:

*„ის მკურნალები, სხეულისა, სხვები არიან. ისინი გულს პულსით ამოწმებენ. სრულყოფილი მურშიდები კი გულს პულსის გარეშე უყურებენ. და ალლაჰის მიერ ბოძებული სიქველისა და საიდუმლოს მეოხებით, ისინი სხეულის მკურნალებისგან განსხვავდებიან, რომლებიც სხეულს საკვებისა და წამლების მეშვეო-*

*ბით კურნავენ. სხეული ნებისმიერ შემთხვევაში მაინც მიწას უნდა მიბარდეს.“*

*„სულიერი მკურნალები კი ღვთიური შუქის ანარეკლები არიან, ალლაჰის ძლევამოსილებისა და დიდების გამომხატველნი. ამიტომ ისინი ალლაჰის გლისკენ მიმავალ გზას ყველა დაბრკოლებისგან წმენდენ.მათი არგუმენტებია: აღმოჩენა, გახსნა, შთაგონება და ღვთიური საიდუმლო. ამასთან, ისინი მკურნალობისთვის საფასურს არ იღებენ.“*



აი, მაგალითი ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შეგონებისა: აბუ სუფიანი იყო ჩვენი შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მეგობარი, ვიდრე ის ქადაგებას დაიწყებდა. მას შემდეგ, რაც რასულულლაჰმა დაიწყო მასზე ალლაჰის მიერ დაკისრებულ ვალდებულებათა შესრულება, აბუ სუფიანმა, გადაიქცა რა მის მტრად, დაიწყო დამცინავი ეპიგრამების და პამფლეტების წერა. ალლაჰის შუამავლის პოეტი ჰასან ბინ საბითი (რადიიალლაჰუ ანჰუ) ამ ეპოგრამებს და პამფლეტებს პასუხობდა. მოგვიანებით აბუ სუფიანი, მექის დაპყრობის დროს, ნაჩვენები ჰქონდა რა ჭეშმარიტებისკენ მიმავალი გზა და აბასსის (რადიიალლაჰუ ანჰუ) არგუმენტების გამო, შეუერთდა ალლაჰის გზით მიმავალ ქარავანს, გახდა მართლმორწმუნე მუსულმანი და დიდად ინანიებდა ჩადენილს. ამის შემდეგ, აიათის მეშვეობით, რომელიც მას ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) ასწავლა, აბუ სუფი-

ანმა პატიება თხოვა რასულულლაჰს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ). ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) მოწყალების და თანაზიარობის ოკეანემ მასაც შეუნდო და სხვებსაც, წაუკითხა რა 92 აიათი სურიდან „იუსუფი", სადაც იუსუფი ეუბნება ძმებს:

قَالَ لاَ تَثْرَيبَ عَلَيْكُمُ

الْيَوْمَ يَغْفِرُ اللهُ لَكُمْ وَهُوَ أَرْحَمُ الرَّاحِمِينَ

**„დღეს თქვენთვის არანაირი შენიშვნა და საყვედური არ არის. დაე, ალლაჰმა შეგინდოთ! ის ყველაზე მოწყალეა მოწყალეთა შორის!"**

ასე აღნიშნა ისტორიამ მანამდე არნახული შენდობა მექის დაპყრობის დღეს. მონაში ეს ყველაზე მშვენიერი გამოვლინებაა ღვთიური თვისების, შენდობის უნარის, რაც ღმერთს ახასიათებს სატტარულ უიუბ. ამ მოვლენით შთაგონებულმა პოეტმა ზიია ფაშამ თქვა: „ყოვლისშემძლე ღმერთი ერთხელაც ტირანებს აიძულებს თქვან:

قَالُواْ تَاللهِ لَقَدْ آثَرَكَ اللهُ عَلَيْنَا وَإِن كُنَّا لَخَاطِئِينَ

**„ვფიცავართ, რომ ალლაჰმა შენ მართლაც აღგამაღლა ჩვენზე. მართალი რომ გითხრათ, ჩვენ ძალიან დავიბენით".** (სურა იუსუფი, აიათი 91)







ცნობილი ხადისი ამბობს: *„ალლაჰმა შექმნა ადამი ყოვლადმოწყალე სახით“.* (მუსლიმი, ბირრ, 115)

ეს ნიშნავს, რომ ადამიანი არის ღმერთის ყველა სახელის გამოვლინება. ის სარკესავით აირეკლავს ალლაჰისთვის დამახასიათებელ ყველა მოქმედებას და თვისებას. მევლანა ჯელალედდინ რუმი გამოხატავს აზრს ადამიანის შექმნის სხვა და სხვაგვარი იდუმალი არსისა და ფარული მიზეზების შესახებ შუამავალ მუსას იგავის მაგალითზე. მუსამ (ალეიჰისსალამ) თქვა: *„ო, ყველა არსებულის განმგებელო! მატერიალურ და სულიერ ასპექტში ასეთი რუდუნებით რატომ ქმნი სამყაროს და ადამიანს, რომელსაც შუამავლად იყენებ, შემდეგ კი ანგრევ მას და მიწასთან ასწორებ?“*

*უზენაესმა ალლაჰმა უპასუხა: „ო, მუსა! ამას ალბათ იმისთვის კითხულობ, რომ ჩაწვდე ჩვენ წესსა და ჩვენი საიდუმლოს უწმინდეს არსს. ამას მეკითხები არა იმისთვის, რომ შორსმჭვრეტელი არ ხარ, და არც გართობისთვის. წინააღმდეგ შემთხვევაში ამას არ გაპატიებდი, შენზე გავბრაზდებოდი და დაგსჯიდი!“*

*„ო, მუსა! შენ ამ სიბრძნის ცოდნას ფლობ. ამას იმიტომ მეკითხები, რომ გაუხსნა ადამიანებს ეს საიდუმლო და დაარწმუნო ისინი“.*

*„ო, მუსა! ისევე, როგორც წყლით მორწყულ მიწაზე აღმოცენდება ვარდი და ეკლები, ასევე დაბნევა, და ჭეშმარიტ რწმენაში ჩაწვდომა გულში ჩნდება.“*

*„მტრობა და მეგობრობა წარმოიშობა სიახლოვის შედეგად, ავადმყოფობა კი ერთი და იმავე საკვების მიღებით.“ განაგრძო რა, უზენაესმა ალლაჰმა თქვა:*





*„ო, მუსა! რომელსაც გაქვს გონება! რადგან შეკითხვა დამისვი, მაშინ პასუხიც მოისმინე და შეიტყვე საიდუმლოსა და წმინდა აზრის შესახებ.“*

*„ო, მუსა! ჩააგდე მარცვალი ნიადაგში და შენ მიერ დასმული კითხვის საიდუმლოში ჩაწვდი” მუსამ დათესა ხორბალი. როცა თავთავმა მოიწია, მუსამ მოსავალი აიღო. ამ დროს მას მოესმა ჩუმი ხმა, რომელმაც ჰკითხა: „ო, მუსა! რატომ დათესე ხორბალი და როდესაც ის მომწიფდა, რატომ მოცელე და გალეწე?“ მუსამ (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „ო, ღმერთო! მე მოსავალი ავიღე და კალოზე გავლეწე იმიტომ რომ, ის შეიცავდა მარცვალსაც და ჩალასაც. ვინაიდან არ შეიძლება ერთ ბეღელში მარცვალიც შეინახო და ჩალაც. მათი არევა ჭკვიანური არ იქნებოდა. ბრძნული საქციელი მხოლოდ მათი განცალკევება იქნებოდა!“*

უზენაესმა ალლაჰმა თქვა:

„ო, მუსა! ვისგან ისწავლე ეს მეცნიერება, რომლის მიხედვითაც მოქმედებ?“ მუსამ (ალეიჰისსალამ) უპასუხა:

*„ეს არის განსხვავების უნარი, რაც შენ მასწავლე, და ნუთუ ეს არ არის ღვთიური ზრუნვის გამოვლინება? შენს მიერ შექმნილთა შორის არიან როგორც სუფთა, ასევე ბნელი, ბინძური სულის პატრონები!“*

*„სხეულები, როგორც სადაფის ნიჟარები, ერთმანეთისგან განსხვავდებიან. ვინაიდან ერთ მათგანში შეიძლება იყოს მარგალიტი, მეორეში კი უბრალო მძივი.“*

*„ისევე, როგორც ხორბალს ჩალისგან გამოყოფენ,*





*სწორედ ასეა საჭირო ხასიათის დადებითი და უარყოფითი შტრიხების განაცალკევება, გამოსწორება, აღზრდა, რათა გააკეთილშობილო ის და მისი მდაბალი მხარეები გაანადგურო.“*

მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა: „ეს სამყარო და ადამიანი იმისთვის შეიქმნა, რომ წმინდა აზრის სიბრძნის და საიდუმლოს საგანძური შეუცნობელი არ ადრჩეს. ვინაიდან ღმერთმა ასე თქვა: *„მე ვიყავი ფარული საგანძური. მოვინდომე, რომ ჩემ შესახებ ყოფილიყო ცნობილი და ამიტომაც შევქმენი ცოცხალი არსებები. ყურად იღე ეს და არ დაკარგო, რაც კარგი მოგეცა, და ეცადე ჩაწვდე ღმერთის მიერ შენი შექმნის სიბრძნეს და ფარულ არსს, ანუ გაიგე, რომ შენ ღმერთის მსახურებისთვის ხარ მოვლენილი!“*



ო, ადამიანო! ნუთუ შენ ჯერ კიდევ ვერ გამოფხიზლდები სიზმრისგან, და მიუხედავად იმ სრილყოფილებისა, რაც შენ ბუნებაშია ჩადებული, გონზე ვერ მოხვალ? სამყაროს ნებისმიერი ნაწილი, წმინდა ყურანის ყოველი ასო, შენი სხეულის ყოველი უჯრედი, მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი ენით გამოთქვამს აზრს, რომ არაფერი ისე და არაფრისთვის არაა შექმნილი.!

საჭიროა მივყვეთ მთელი გულით ალლაჰის მიერ გამოგზავნილ შემდეგ აიათებს:

إِنَّ فِي خَلْقِ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ وَاخْتِلاَفِ اللَّيْلِ وَالنَّهَارِ

لآيَاتٍ لِّأُوْلِي الألْبَابِ . الَّذِينَ يَذْكُرُونَ اللّهَ قِيَاماً وَقُعُوداً

وَعَلَىَ جُنُوبِهِمْ وَيَتَفَكَّرُونَ فِي خَلْقِ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ

رَبَّنَا مَا خَلَقْتَ هَذا بَاطِلاً سُبْحَانَكَ فَقِنَا عَذَابَ النَّارِ.

**„ჭეშმარიტად, ზეცისა და მიწის შექმნაში, დღისა და ღამის მონაცვლეობაში, მათთვის, ვისაც გონება გააჩნიათ და მოიხსენიებენ ალლაჰს ფეხზე დამდგარნი, მჯდომარე თუ მწოლიარე, ფიქრობენ: „ღმერთო ჩვენო! ეს ყველაფერი შემთხვევით არ შეგიქმნია. შენ დიდებული ხარ! დაგვიცავი ჩვენ ცეცხლში ტანჯვისგან!“**
(სურა ალი-იმრან, აიათი 190-191)

**ო, ღმერთო! დაგვეხმარე, რომ ამ წმინდა აიათებიდან გაკვეთილი და შეგონებები გამოვიტანოთ!**

**ამინ!**





# ალლაჰის ძლევამოსილების გამომხატველი

ვინაიდან ალლაჰი არის სულების შემომქმედი და ყოვლიმცოდნე, რა ხდება მიწაზე, ზეცაში და მათ შორის. ის თითქოს ცხოველმყოფელი ნერვია დედამიწზე ყველაფერი არსებულის. გეშინოდეს, რომ მცრულად არ განეწყო ამ უსაზღვრო ძალის წინააღმდეგ! მიჰყევი მის მოთხოვნებს.

მევლანა ჯალალადინ რუმი

# ალლაჰის ძლევამოსილების გამომხატველი

უზენაესი ალლაჰის ერთ-ერთი სახელია „ალ-ჰაქქ“. ამ ღვთიური ატრიბუტის შემწეობით სამყაროზე მთელი ბატონობა მხოლოდ მას ეკუთვნის. ისინი, ვინც ღმერთის აბსოლუტური ბატონობა არ მიიღო, ბოლოს და ბოლოს განწირულნი იქნებიან სიღარიბისთვის, მიიღებენ რა სამართლიან მისაგებელს.

პატივი და ღირსება ღმერთთან თავშესაფრის და დაცვის ძიებაშია. ამის საწინააღმდეგოდ, მათთვის, ვინც თავის ვნებებსაა მიჯაჭვული, ეს არის სირცხვილი, დანაკარგის სიმწარე. რამდენადაც ადამიანი შეიქმნა ყველაზე სრულყოფილ არსებად, ღვთის განგებით მას მიეცა მთელი ჭეშმარიტება. ამით კი ადამიანს პატივი ერგო ჰქონოდა მთელი რიგი უპირატესი უფლებები.

ადამიანი, როგორც ალლაჰის ნაცვალი დედამიწაზე, ეკისრება მოვალეობა იყოს სამართლიანი და თანაზიარი სხვა ცოცხალი არსებების მიმართ. განკითხვის დღეს, როდესაც ცხოველები განისჯებიან და მათ ებრძანებათ ფერფლად, მიწად ქცევა, ადამიანი პასუხს აგებს, რომ არ დაიცვა და დაარღვია ცხოველთა უფლებები.







წმინდა ყურანის ნახევარზე მეტი ეძღვნება ადრეული ტომების ცხოვრებას და მოვლენებს, რაც სავსეა შეგონებებით თანამედროვე ადამიანისთვის. გონიერი ადამიანებისთვის შეგონების სახით წარმოდგენილია იმ ადამიანთა ცხოვრების სურათები,რომლებმაც მიაღწიეს კეთილდღეობას ღმერთისკენ სავალ გზაზე. ამის საპირწონედ მათ მიეცათ იმ ადამიანების ცხოვრების აღწერა,რომლებიც ღვთის გმობისა და სიჯიუტის გამო ღმერთისგან დაისაჯნენ. ადამიანი, რომელსაც არ შეუძლია აღიქვას ძვირფასი, თვალით უხილავი ჭეშმარიტებები, რაც სიკვდილის მიღმა არსებობს, უძლურია და უსუსურ მდგომარეობაშია. მას იმქვეყნიური ენის სწავლება, ჭეშმარიტ გზაზე დაყენება და მოძღვრების საიდუმლოს განდობა სჭირდება.ამ მოვალეობას ასრულებდნენ ღვთის მონები, შუამავლები რომლებსაც ეკისრებოდათ ეს მისია. ღმერთის რჩეული მონები იყვნენ:

შუამავალი ადამი (ალეიჰისსალამ),რომლის წინაშეც ანგელოზები ვალდებულნი იყვნენ ქედი მოეხარათ.

შუამავალი იდრისი (ალეიჰისსალამ), რომელიც თავის თავსი ატარებს ზეციურ აღფრთოვანებას და ღვთიურ თაყვანისცემას.

შუამავალი ნუხი (ალეიჰისსალამ),რომელმაც დედამიწა გაასუფთავა უღმერთოების ცოდვისგან მსოფლიო წარღვნის მეშვეობით.

შუამავალი ხუდი (ალეიჰისსალამ), რომელმაც უღმერთოების ყველა კერა თავდაყირა დააყენა.

შუამავალი სალიხი (ალეიჰისსალამ), რომელმაც

შეარყია და შეაზანზარა გარყვნილების და აღვირახსნილობის ყველა ბუდე.

შუამავალი იბრაჰიმი, (ალეიჰისსალამ), რომელმაც ღმერთისადმი მორჩილებით ნემრუდის ცეცხლი აყვავებულ ბაღად გადააქცია.

შუამავალი ისმაილი (ალეიჰისსალამ), რომლიც გახდა ალლაჰის მიმართ გულწრფელი და წმინდა სიყვარულის, ერთგულების და მორჩილების სიმბოლო, რომლის შესახებაც იგავებს მოყვებიან განკითხვის დღემდე მომლოცველთა მიერ წმინდა ადგილებში ხაჯის შესრულების დროს.

შუამავალი ისხაკი (ალეიჰისსალამ), რომლიდანაც იღებს სათავეს ისრაელი ერი.

მწუხარე შუამავალი ლუტი (ალეიჰისსალამ), შუამავალი სოდომისა და გომორასი, რომლის მოსახლეობაც განადგურდა თავიანთი უზნეობისა და აღვირახსნილობისთვის.

შუამავალი ზულყარნაინი (ალეიჰისსალამ), რომელმაც ალლაჰის დროშა აღმოსავლეთიდან დასავლეთამდე ატარა.

შუამავალი იაკობი (ალეიჰისსალამ), რომელიც იწვოდა ღმერთის მიმართ დარდითა და სიყვარულით და გახდა უდიდესი მაგალითი მორჩილებისა და მოთმინების.

შუამავალი იუსუფი (ალეიჰისსალამ), რომელიც რამოდენიმე ხანი მონა იყო, შემდეგ პატიმარი ციხეში, რომელმაც ბევრი ტანჯვა, სიმძიმე, აკრძალვა გამოი-

არა ებრძოდა რა თავის ბუნებას, ეწეოდა ასკეტურ ცხოვრებას და რომელიც შემდგომ ეგვიპტელების პატივსაცემი პიროვნება გახდა და რომლის სულიერების სინათლეც აკრთობს მთვარის შუქს.

შუამავალი შუაიბი (ალეიჰისსალამ), რომელსაც თავისი ორატორობის ხელოვნებისა და ქადაგებების კითხვის მადლით ადამიანთა გულები სულიერ აღფრთოვანებაში მოჰყავდა და რომელსაც ამიტომ დაარქვეს ხატიბუ-ლ-ანბია.

განსაცვიფრებელი შუამავალი მუსა (ალეიჰისსალამ) კვერთხით, რომელიც სასწაულებს სჩადიოდა და წითელ ზღვაში სულელი ფარაონის ჯარი გაანადგურა.

შუამავალი ხარუნი (ალეიჰისსალამ), მუსას (ალეიჰისსალამ) ღვთისმოსავი, მართალი ძმა, რომელიც ყველგან და ყოველთვის მისი დამხმარე იყო.

შუამავალი დაუდი (ალეიჰისსალამ), რომლის ზიკრის გამოც მთები, ქვები, ველური ცხოველები თავდავიწყებაში ვარდებოდნენ.

შუამავალი სულეიმანი (ალეიჰისსალამ), რომლისთვისაც პრიორიტეტული არ იყო მიწიერი სიკეთეები, თუმცა მდიდრული სამეფოს პატრონი იყო.

შუამავალი უზაირი (ალეიჰისსალამ), რომელიც მკვდრეთით აღდგომილ იქნა ასწლიანი სიკვდილის შემდეგ, როგორც თვალსაჩინო მაგალითი განკითხვის დღეს აღდგომისა.

შუამავალი ეიუბი (ალეიჰისსალამ), რომელიც თავისი სიღრმისეული განსჯით ხანგრძლივი მოთმინების

სიმბოლო იყო.

შუამავალი იუნუსი (ალეიჰისსალამ), რომელმაც გადალახა წყვდიადი, ჩაუღრმავდა რა ზიქრის ჭეშმარიტებას დიდი შთაგონების მდგომარეობაში, სევე თავისი ლოცვების მეოხებით, რომლებიც მიმართული იყო უზენაესის მიმართ ცოდვების შენდობისთვის.

შუამავალი ილიასი (ალეიჰისსალამ), რომელმაც კეთილგანწყობა დაიმსახურა ღმერთისა, რომელმაც მას ასე მიმართა: „მშვიდობა და სიმშვიდე ილიასს!“

შუამავალი ალიასი (ალეიჰისსალამ), რომელიც ხალხზე ამაღლდა,

მართალი შუამავალი ზიულქიფლი (ალეიჰისსალამ), რომელსაც ღვთის წყალობა ეღირსა.

შუამავალი ლოყმანი (ალეიჰისსალამ), სულიერი და ხორციელი მკურნალების მეგზური, რომელიც ლეგენდად იქცა, სახელი გაითქვა რა ბრძნული შეგონებებით.

მოკრძალებული შუამავალი ზაქარია (ალეიჰისსალამ), რომელმაც არ დათმო ალლაჰის მიმართ ერთგულება და მოწიწება, და რომელსაც ხმაც არ გაუღია, მიუხედავად იმ სატანჯველისა, რომელსაც ორად გახერხვის დროს განიცდიდა.

შუამავალი იაჰია (ალეიჰისსალამ), რომელიც უდიდეს ტანჯულად გაიღუპა, ისევე, როგორც მისი მამა.

ალლაჰის ერთგული მონა შუამავალი ისა (ალეიჰისსალამ), რომლის განმასხვავებელი თვისება იყო საკუთარი სხეულის აღზრდა, რომელიც კურნავდა

ადამიანებს, მკვდრეთით აღდგენდა მათ ლოცვების მეოხებით, რომლებსაც უზენაესი ალლაჰის მიმართ აღავლენდა.

და ბოლოს, შუამავალი მუჰამმედ მუსტაფა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ), რომელმაც სამყარო უცოდინრობის ძილიდან გამოიყვანა და ხირას მთიდან ჭეშმარიტების სინათლე აჩვენა.

ყველა ეს შუამავალი პატივით გამოხატავდა ღმერთის ძლევამოსილებას დედამიწაზე, ამცნობდა რა ადამიანებს საიქიო ცხოვრების ჭეშმარიტებებს.

ეს ღვთიური მისია, რომელიც ხორციელდებოდა შუამავალთა წარმავალი მიწიერი ცხოვრების მეოხებით, მათი გარდაცვალებით არ დასრულებულა და კიდევ გაგრძელდება განკითხვის დღემდე მათი მემკვიდრეების – ღვთისმეტყველების და შეიხების მადლით.

ადამიანს ყველაზე მეტად სჭირდება გულის თვალით დანახვა და გულისყურით მოსმენა. როგორც წმინდა ყურანშია ნათქვამი, „ყრუები" და „ბრმები" ბედნიერებას არიან მოკლებულნი როგორც მიწიერ, ასევე იმქვეყნიურ სამყაროში, წმინდა ყურანში ნათქვამია:

إِنَّكَ لَا تُسْمِعُ الْمَوْتَى وَلَا تُسْمِعُ الصُّمَّ الدُّعَاء

إِذَا وَلَّوْا مُدْبِرِينَ . وَمَا أَنتَ بِهَادِي الْعُمْيِ عَن ضَلَالَتِهِمْ إِن

تُسْمِعُ إِلَّا مَن يُؤْمِنُ بِآيَاتِنَا فَهُم مُّسْلِمُونَ.

**„ჭეშმარიტად, შენ ვერ აიძულებ ვერც მკვდარს და**

**ვერც ყრუს გაიგონონ** (შენი) **მოწოდება,** (მითუმეტეს) **თუ ისინი ზურგს გაქცევენ. ვერ გამოიყვან ბრმებს** (ბნელეთიდან) **დაბნეულობიდან სწორ გზაზე. შენ შეგიძლია აიძულო მოისმინონ მხოლოდ ისინი ვისაც ჩვენი სასწაულების სჯერა და ვინც ეზიარა** (ალლაჰს)**".**
(სურა ნამლ, აიათი 80-81)



ისტორიის ქრონიკა სავსეა ურმერთოების, უსამართლობის, დაუნდობლობის ფაქტებით, რაც ღმერთის მიერ უდიდესი დასჯის მაგალითით დამთავრდა. იმ ადამიანთა ბედში, რომლებიც ალლაჰზე ბუზღუნებენ, არ ეთანხმებიან და ეწინააღმდეგებიან ალლაჰის შუამავალს რომელი მათ ჭეშმარიტების გზას აჩვენებს, ადრე თუ გვიან ჩნდება ღვთიური რისხვის და სასჯელის გამოვლინება.

ეს უცვლელი და გარდაუვალი ღვთიური წესია. პატივცემული მევლანა ამ შეგონებებით სავსე სურათებს შემდეგი სიტყვებით აღწერს:

*„ნახე, რა დამართა ქარმა ადის ტომს? ნუთუ არ გაგიგონია, როგორ ბობოქრობდა წყალი მსოფლიო წარღვნის დროს?"*

*„როგორ წამოეწია სამაგიერო სასჯელი ფარაონს და წითელ ზღვაში ჩაახრჩო. როგორ გაუსწორდა ის ქარუნს, გააგზავნა რა ის მიწაში?"*

*„რა გაუკეთა მთის ჩიტების გუნდმა სპილოების ჯოგს? როგორ ძიძგნიდა პატარა მწერი ნემრუდის*





*თავს, როცა მას პრეტენზია გაუჩნდა, რომ ღვთაებაა?"*

*„შენთვის ცნობილი არ არის როგორ დაარცვივდა თავზე ლუტის აღვირახსნილ ტომს ქვები და შავ, ბინძურ ტბორში ჩაახრჩო?"*

*„და მე რომ დაწვრილებით და დამაჯერებლად მოგითხრო არაორგანული ბუნების სამყაროზე, რომელზეც ფიქრობენ, რომ სული არ გააჩნია, მაგრამ, გონიერი ადამიანების მსგავსად, შუამავლებს ეხმარებოდა."*

*„ბეითების რაოდენობა „მასნავიში" იმდენად გაიზრდებოდა, მისი მოცულობა კი ისე გადიდდებოდა, რომ მას 40 აქლემიც კი ვერ ატარებდა."*

*„თუ შენ თვალებს ნაბრძანები ექნება ტანჯვა მოგაყენონ, მაშინ მათ შეეძლებათ ასჯერ იძიონ შური შენზე. თუ შენ კბილს ნაბრძანები ექნება ტკივილი მოგაყენოს, რამდენ წამებას აიტან მის გამო! გადაშალე სამედიცინო ლიტერატურა და წაიკითხე ავადმყოფობების შესახებ! ვინაიდან ალლაჰი სულების შემოქმედია, ის თითქოს ცხოველმყოფელი ნერვია ყველაფერ არსებულის. გეშინოდეს, რომ გახდე ამ უსაზღვრო ძალის მიმართ მტრულად განწყობილი. მიჰყევი მის მითითებებს!"*

შეგონებებით სავსე ისტორიის ფურცლები წარმოადგენენ ხალხების სასაფლაოს აღწერას.

ურწმუნოება, უზნეობა, უსამართლობა – ეს მათი განადგურების ძირითადი მიზეზია. ულმერთო, დაუნდობელი, უსამართლო ტომებისა და ხალხების დაღუპვის სურათები – ეს არის ღვთიური რისხვისა და

სასჯელის საშინელი სცენები. მიუხედავად იმისა, რომ გავიდა 1900 წელი, პომპეისა და მისი მაცხოვრებლების განადგურება ჩვენი თანამედროვეებისთვის ჭკუის სასწავლებელი გაკვეთილია. ცნობილ სურათში „პომპეის დაღუპვა" სილუეტები ეკუთვნით დეგრადირებულ, სახე დაკარგულ ადამიანებს, რომლებიც ცხოველებს დაემსგავსნენ.

ეს სურათი სხვა არაფერია, თუ არა პრიმიტიული ქანდაკებების გამოსახულება. სოდომი და გომორა ის ქალაქებია, სადაც უსირცხვილო, გარყვნილი და უზნეო ადამიანები მიწაში გაუჩინარდნენ. ძვირფასი სამეფოები, ქვით ნაგები სახლები ეკუთვნოდა ადის და სამუდის ტომს, რომლის წევრებსაც ეგონათ, რომ მთელი სამყარო არის მათი ბედნიერებისთვის შექმნილი დრონი. ისინი ალმერთებდნენ და ეთაყვანებოდნენ თავიანთ მდაბალ, ხორციელ ინსტინქტებს, ახლა კი მათ მიწებს მხოლოს ჭოტები და ღამურები თუ აცოცხლებენ. სურა „მარიამის" 98 აიათში საუბარია:

وَكَمْ أَهْلَكْنَا قَبْلَهُم مِّن قَرْنٍ

هَلْ تُحِسُّ مِنْهُم مِّنْ أَحَدٍ أَوْ تَسْمَعُ لَهُمْ رِكْزاً.

**„მანამდე მცხოვრები რამდენი თაობა გავწყვიტეთ! ნუთუ შენ ახლა გრძნობ მათ** (არსებობას) **ან გესმის** (ოდნავ მაინც) **მათი ხმა?"**

წმინდა ყურანში ნათქვამია:

ثُمَّ لآتِيَنَّهُم مِّن بَيْنِ أَيْدِيهِمْ وَمِنْ خَلْفِهِمْ





وَعَنْ أَيْمَانِهِمْ وَعَن شَمَآئِلِهِمْ وَلاَ تَجِدُ أَكْثَرَهُمْ شَاكِرِينَ

**„ვფიცავ ჩვენ ჯინთაგან და ადამიანთაგან ბევრი ჯოჯოხეთისთვის გავაჩინეთ. მათ აქვთ გულები, მაგრამ არ გრძნობენ. მათ აქვთ თვალები, მაგრამ არ ხედავენ. მათ აქვთ ყურები მაგრამ არ ისმენენ. ისინი პირუტყვების მსგავსი არიან. ან უფრო გარყვნილი არიან. ისინი თავად არიან უგულსყუროდ დარჩენილები.“** (სურა არაფი, აიათი 17)

სურა „ჰაშრის“ 20-ე აიეთში მოცემულია:

لَا يَسْتَوِي أَصْحَابُ النَّارِ وَأَصْحَابُ

الْجَنَّةِ أَصْحَابُ الْجَنَّةِ هُمُ الْفَائِزُونَ

**„სამოთხის და ჯოჯოხეტის მაცხოვრებლები თანასწორნი არ არიან. სამოთხის მაცხოვრებლები – წარმატებულნი არიან.“**

„ადამიანები, რომლებიც ფიზიკურ და სულიერ ასპექტშიც ადამიანები არიან – ეს საძმოა სამოთხისთვის. ადამიანები კი, რომლების ფიზიკურ ასპექტში ადამიანებს გვანან, მაგრამ სულიერში ცხოველის სახე აქვთ მიღებული – ჯოჯოხეთის მეგობრები არიან. მათ საკუთარი თავი ჭკვიანი და მოხერხებული ჰგონიათ. სინამდვილეში ისინი სულით ღარიბები არიან, რომლებმაც არ იციან ჭეშმარიტების და სამართლიანობის გემო. იმ ადამიანების გული, რომლებიც ფიზიკურ და მორალურ ასპექტში ადამიანები არიან, ძილშიც კი ფხიზლობენ.





ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შუამავალმა თქვა:

*„ჩემ თვალებს ძინავთ, მაგრამ ჩემი გული ფხიზლობს.“*



სახელმწიფო მოღვაწის, სულთან ალფარსლანის, რომელმაც ისეთ დონეს მიაღწია,რომ მისი გული აღვსილი იყო მხოლოდ ღმერთის სიყვარულით, რომელიც მისი მხედველი „თვალი“ და მსმენელი „ყური“ გახდა, სულიერი მდგომარეობა ნათელი მაგალითია. ალფარსლანმა ჯერ კიდევ 1071 წელს მალასგირთის ბრძოლამდე თეთრები ჩაიცვა. „ეს ჩემი სუდარაა!“ – ამბობდა ის. ანუ ის ემზადებოდა არა სამხედრო დიდებისთვის, არამედ შაჰიდის რწმენისთვის ტანჯულის სიკვდილისთვის. მას ღმერთის მიმართ წმინდა სიყვარული და გულახდილი მიჯაჭვულობა დაეხმარა, რათა გაემარჯვა რომელ დიოგენეზე,რომლის ჯარიც რაოდენობრივად ხუთჯერ აღემატებოდა მის ჯარს. ბრძოლის წინ მან ლაკონურად მიმართა ჯარს:

„მე ან მივაღწევ მიზანს და გავიმარჯვებ, ან დავიღუპები შაჰიდივით და მოვხვდები სამოთხეში! ვისაც უნდა მომბაძოს, მე გამომყვეს! ვისაც ბრძოლის ველის დატოვება უნდა, წავიდეს. აქ არც მბრძანებელი სულთანია და არც მორჩილი ჯარისკაცი. დღეს მეც ერთერთი თქვენგანი ვარ. მე ვარ მებრძოლი რომელიც თქვენთან ერთად იბრძვის ჩვენი რწმნისთვის. ვინც მე გამომყვება,მიუძღვნის რა თავს ალლაჰს,და დაიღუპება





შახიდივით, სამოთხეში მოხვდება, ცოცხლად გადარჩენილი კი გაზის – რწმენისთვის მებრძოლის წოდებას მიიღებს. ვინც ბრძოლის ველს დატოვებს, იმქვეყნიურ სამყაროში ჯოჯოხეთი ელის, ამქვეყნიურში კი სიმდაბლე და სიბილწე."

ოსმანური ხალიფატის დამაარსებელი ოსმან გაზიმ, სიკვდილის წინ თავისი შვილისთვის და ასევე ისლამური სახელმწიფოს სცვა მოღვაწეებისთვის ანდერძის ერთ ნაწილში ასე დაწერა:

„ო, შვილო, ნუ იამაყებ შენი სიმდიდრით და ჯარით! პატივსაცემ რა სწავლულებს და არიფებს, გამოყავი სასახლეში მათთვის ადგილი! შეგონების გაკვეთილები ჩემგან აიღე. ვიყავი რა ჭიანჭველასავით სუსტი და უსუსური, ჩემი მდგომარეობის ღირსი არ ვიყავი, მაგრამ უზენაესი ალლაჰის უამრავი წყალობითა და მფარველობით მაინც მივაღწიე ამას. შენც იმ წესებს მიჰყევი, რომელსაც მე მივყვებოდი. მფარველობა გაუწიე მუჰამმედ მუსტაფას (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) რელიგიას, ამ დიადი რელიგიის წევრებს და მიმდევრებს. ყურადღება მიაქციე, რომ არ დაირღვეს ალლაჰის კანონები და მისი მონების უფლებები. იკმარე ის შემოსავალი სახელმწიფო ხაზინიდან, რაც ჩვენმა რელიგიამ დაგიწესა. ყოველთვის იყავი სამართლიანი, გამოავლინე თანაზიარობა ადამიანების მიმართ. ძირშივე აღმოფხვერი დესპოტიზმი, უსამართლობა და შევიწროვება! შორს იყავი ტირანიისგან! ისინი, ვინც უსამართლობისა და ტირანიისაკენ გიბიძგებენ, სახელმწიფოს მმართველობას ჩამოაშორე! ვინაიდან მათ სავალალო დაცემამდე არ მიგიყვანონ!"





ისტორია მოწმობს, რომ ადამიანებმა,ვინც მოახერხა საკუთარი ბუნების სურვილების და მოთხოვნების მოთოკვა, განვლეს სამართლიანი, ბედნიერი და კეთილდღეობით აღსავსე ცხოვრება. ისინი, კი ვინც უარყო სამართლიანობა, კანონები და ამის გამო დახდნენ საკუთარი ბუნების ტყვეები, დაეშვნენ ისტორიის სანაგვის ღრმაფსკერზე და ისტორიის სირცხვილნი გახდნენ!

**ო, ღმერთო! დაგვეხმარე შენს სუსტ და უსუსურ მონებს, ისე ვიცხოვროთ, რომ არ გადავუხვიოთ შენი მართალი გზიდან და ვაქოთ და ვადიდოთ შენი სახელი!**

**ამინ!**









# ალლაჰის წესებში გამონაკლისთა სიბრძნე

ზნეობის, ქცევის ნორმების და ეტიკეტის ღვთიური წესებით აღზრდილი გონება მართლმორწმუნე მუსულმანებისთვის ხდება მოწყალების წვიმა, ღმერთის დალოცვა. მაგრამ ადამიანს, რომელმაც ღვთის რისხვა დაიმსახურა, ამ წვიმის არც ერთი წვეთი არ დაეცემა.

მევლანა ჯალალედინ რუმი

# ალლაჰის წესებში გამონაკლისთა სიბრძნე

უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც ადამიანი დაავალდებულა შეესრულებინა რელიგიური მითითებები და ამ მიზნით დედამიწაზე გამოაგზავნა, აიძულა ის დამორჩილებოდა მთელ რიგ ღვთიურ წესებს და კანონებს, რასაც ქვია „ადათულლაჰი“. ასეთებია წესრიგი, მეთოდურობა, დღე-ღამის ცვლილების რეგულარულობა, მზის ჩასვლა-ამოსვლა. ღმერთის მიერ დადგენილი და დაწესებული თავისებურებები მუდმივი და შეუცვლელია. არსებითად ჰიპნოზი, შთაგონება, სასწაული ზოგიერთი ამ კანონის მეშვეობით ხორციელდება. ღმერთის კანონების, ადათულლაჰის დამსახურებაა სამყაროში არსებული წესრიგისა და ჰარმონიის მუდმივობა. თუმცა გონების, ჭკუის, შორსმჭვრეტელობის მქონე ადამიანს სწორედ ამ ღვთის წყალობით შეუძლია ჩაწვდეს ჭეშმარიტებას, მაგრამ ხანდახან თავისი დაუდევრობით ამ ჭეშმარიტების ჩაწვდომისკენ მიმავალ გზას ირთულებს. ასეთ შემთხვევაში, შუამავალთა მისია, რაც ღმერთისკენ კაცობრიობის მოხმობაა, წარმატებული რომ იყოს უზენაესი ალლაჰი ისეთ გამოვლინებებს მიმართავს, რისი ახსნაც შეუძლებელია თვით ღმერთის მიერ დაწესებული კანონებით. სწორედ ეს სასწაულები, რომლებსაც ახდენდნენ წინასწარმეტყველები, არის ღმერთის ამ თვისების შედეგი. ეს კი იმისთვის კეთ-





დება, რომ ვისაც შეზღუდული გონება აქვს და არ შეუძლია თავად ჩაწვდეს ჭეშმარიტებას, ან იმას, ვინც სწორი გზიდან გადაუხვია, სრულიად მოუჭრას გამართლების საშუალება.

სასწაულების ასეთი გამოვლინებები, რომლებიც ადამიანთა აზრით არ ჯდება ღვთიური კანონების ჩარჩოში, ადამიანთათვის უზარმაზარი საჩუქარი და ღვთის წყალობაა. ამიტომაც, როცა შუამავლები ღმერთის მიერ დაკისრებულ მისიას ასრულებდნენ, დარწმუნების ამ გზას არ იყენებდნენ მანამდე, სანამ არ აღმოჩნდებოდნენ ისეთ სიტუაციაში, როცა ღმერთის შესახებ ჭეშმარიტების მიტანა ადამიანებამდე შეუძლებელი იყო.

ვალის შუამავალთა მემკვიდრეებიც თავიანთი კომპეტენციისა და შესაძლებლობის ფარგლებში ამ აუცილებლობისთვის დემონსტრირებას უკეთებდნენ უჩვეულო მოვლენებს (კარამატი). მაგრამ მთავარი კარამატის გამოვლენა კი არა, ალლაჰის მსახურება და ჭეშმარიტი გზით სიარულია. ვინაიდან სასწაული – ეს არის უზენაესისთვის თაყვანისცემა. ამასთან დაკავშირებით უამრავი მაგალითის მოყვანა შეიძლება.



ხალხს, რომელსაც მუსაშუამავლის (ალეიჰისსალამ) სწამს, „სიპტს“ ეძახიან, ფარაონის ულმერთო ხალხს კი „კოპტს“. ფარაონის და მისი ხალხის მხრიდან სიპტის მიმართ შევიწროვებასა და უსამართლობას მოჰყვა წითელ ზღვაში მჩაგვრელების დაღუპვა. მუსა შუამა-





ვლის (ალეიჰისსალამ) ერთ-ერთი სასწაული ის იყო, რომ როცა მან მდინარე ნილოსის წყალს კვერთხი დაჰკრა, ფარაონს წყალი სისხლის სახით წარმოუდგა.

ნილოსში წყალი წყლადვე რჩებოდა, როცა მუსა შუამავლის (ალეიჰისსალამ) ტომის ხალხი სვამდა, მაგრამ სისხლად იქცეოდა, როდესაც ფარაონის ხალხს უნდოდა მისი გამოყენება. მევლანა ასე ხსნიდა სიპტსა და კოტს შორის განსხვავებას – ერთ ადამიანს კოპტის ტომიდან ძალიან წყუროდა, სიპტის სახლში მივიდა და თავი შეაცოდა: „შენი მეგობარი და ნათესავი ვარ. დღეს ძალიან მჭირდება შენი დახმარება. შენ ამოხაპე ნილოსიდან წყალი და შენი მეგობარი შენი ხელიდან დალევს. თუ შენთვის ამოიღებ, წყალი სისხლად არ გადაიქცევა. ჯადოსგან სუფთა იქნება.“ იმისთვის რომ კოპტისთვის სასწაული ეჩვენებინა, სიპტიმ ამოხაპა წყალი და ნახევარი მოსვა. შემდეგ კოპტის მიაწოდა კოკა და უთხრა: „მიდი, დალიე.“

კოპტიმ მაშინვე მიიტანა თასი პირთან, მაგრამ წყალი მაშინვე ალისფერ სისხლად გადაიქცა. მაშინ სიპტიმ თასი ისევ თავისკენ მოაბრუნა და სისხლიც ისევ ცრემლივით გამჭვირვალე წყლად იქცა.

კოპტი გაბრაზდა. ცოტახანს მოიცადა, ვიდრე ბრაზი გაუვლიდა და მერე უთხრა სიპტის:

„ძმაო, როგორ გავხსნა ეს კვანძი, როგორ ამოვხსნა ეს გამოცანა? რაშია საიდუმლო?“

სიპტიმ უთხრა: „ნილოსის ამ გამჭვირვალე, გემრიელი წყლის დალევა მხოლოდ იმათ შეუძლიათ, ვისაც მუსას რელიგიის სწამს. შენც თუ განაგდებ შენს სი-

ჯიუტეს, ქედმაღლობას და მუსას გზას დაადგები, მაშინ გეღირსება პატივი დალიო გემრიელი, სუფთა და ანკარა წყალი."

შემდეგ დაამატა: „იყავი სამყაროში მთვარესთან, რათა მისი შუქი ნახო!" (აქ მთვარე მუსას ალეიჰისსალლამ) სიმბოლოა, მთვარის შუქი კი შუამავლის სასწაული).

„შენმა სიძულვილმა ალლაჰის ერთგული მონების მიმართ დაგაბრმავა და დაგაყრუა. თვალებზე ლიბრი გადაგეფარა!"

„ხარ რა ბრმა, ტყუილად მიჰყვები ულმერთობის და დაბნეულობის გზას."

„შენ, როგორც მთამ უნდა გაანადგურო შენი ულმერთობა, ღმერთს მიმართო, რომ ცოდვები შეგინდოს და ჭეშმარიტი სარწმუნოება იწამო. მაშინ შენც შეგეძლება მიიღო შენი წილი სულიერებისა თასიდან,"

„თუ ყოვლადმოწყალე ალლაჰმა ნილოსის წყლის დალევა აუკრძალა ულმერთოებს, როგორ შეძლებ მის დალევას შენი ეშმაკობით, ანუ ჩემი გამოყენებით?"

„ო, კოპტი! ნუთუ შეუძლია ნილოსს ალლაჰის ნებას ყური არ უგდოს და გადაიქცეს წყლად ულმერთო არამზადებისთვის?"

ამ სიტყვების ზემოქმედებისგან კოპტის სულიდან სიბნელე გაქრა და მან დაინახა ჭეშმარიტების მზის შუქი. თავისი საქციელის გამო მონანიებით აღვსილმა თქვა: „ჩემთვის ლოცვა წაიკითხე. რადგან ჩემი სული გაშავებულია ჩემ მიერ ჩადენილი ცოდვების სიმრავ-

ლისგან და იმდენია, რომ პირის გაღებაც მრცხვენია, რომ ღმერთს შევევედრო. შენ ილოცე, რათა ჩენი გულის საკეტი გატყდეს და რომ ისეთ ცუდ ადანიანს, როგორიც მე ვარ, ეწყალობოს მშვენიერ ადამიანებთან ყოფნის ხვედრი." ამ ხვედრის მეოხებით ჩემი ბუნების იბლისის ტყვეობიდან გავთავისუფლდები და ანგელოზების თანამგზავრი გავხდები!

„გაფიცებ ყველაფერ ილოცე! შენი ლოცვა ჩემთვის ცხოველმყოფელი სუნთქვა იქნება!" ამის გაგონებაზე სიპტი მიწაზე დაემხო და ალლაჰს შეევედრა:

„ო, ღმერთო ჩემო! შენ ყველაფერს ნათლად და კარგად ხედავ. შენ ხარ ღმერთი, რომლისთვისაც საიდუმლო არაფერი არსებობს! ვის უნდა გაუწოდოს საშველად ხელი შენმა მონამ, თუ არა შენ? და შენგან ლოცვაც, მიიღო თუ არ მოოღო, ისევ შენზეა დამოკიდებული. შენ მარადიული ხარ დასასრულის და დასაწყისის გარეშე! ჩვენ მხოლოდ შენი უძლური მონები ვართ!

ო, ღმერთო, ვინც ჩვენი სულები სალოცავად განაწყო! ჩვენს ლოცვებს იმიტომ იღებ, რომ მოწყალე ხარ!"

ასე მთელი გულით ლოცულობდა სიპტი და ევედრებოდა ღმერთს. უეცრად კოპტის გმინვა აღმოხდა და თვალებიდან ცრემლები წვიმასავით წამოუვიდა. სიპტის ხელი ჩაავლო და დაიყვირა:

„ჩქარა! ისიც საკმარისია,რომ აქამდე ტყუილად ვიცხოვრე. დამეხმარე, რწმენის ბაღში შევიდე! მითხარი,რა უნდა გავაკეთო, რა ვთქვა? რაც შეიძლება ჩქარა მითხარი, რომ ამ ულმერთოების- კუფრის სიბნელისგან გან-





ვთავისუფლდე! რადგან ჩემ სულში ნაპერწკალი მოხვდა. და მე ვიყავი რა „იბლისი“, ანგელოზების გზას მივაგენი! რა ბედნიერი ვარ, რომ შენნაირი მეგობარი მყავს, რომელმაც ხელი მომკიდა და ჭეშმარიტებისკენ მიმავალ გზაზე გამიყვანა! შენ ყლორტს გავხარ სამოთხის მარადიული ბაღიდან, სადაც ვარდები არასოდეს ჭკნება! შენ მე მაღირსე ნეტარება შემეგრძნო იმ ბაღის არომატი! მე შენ მდინარესთან მოვედი, რომ წყალი მომესვა, მაგრამ ჭეშმარიტების ზღვა დავლიე! რამდენი მარგალიტი ამოვიღე ამ ზღვიდან?“

სიპტინ აავსო თასი წყლით, კოპტის გაუწოდა და უთხრა: „ახლა კი შეგიძლია რამდენიც გინდა დალიო და წყურვილი მოიკლა.“

მაგრამ კოპტიმ არც შეხედა წყალს და თქვა: „დავლიე რა საიდუმლოების შარბათი, რომელიც ამბობს: „ალლაჰმა იყიდა მუმინების სულები“, მისი მადლიერი ზემოქმედების მეოხებით ამიერიდან განკითხვის დღემდე აღარასოდეს მომკლავს წყურვილი! ალლაჰმა, რომელმაც ყველა მდინარეს და წყალსატევს წყალი უწყალობა, ჩემ წყურვილისგან გამომშრალ სულში იეთი წყარო გააღვიძა, რომელმაც წყურვილი მომიკლა. ისეთი სულიერი სითხე ვიგემე, მასზე გემრიელი ქვეყნად არანაირი წყალი არ არსებობს!

მოვედი,რომ ნილოსიდან წყალი დამელია, მაგრამ რწმენის სინათლის მფლობელმა ალლაჰმა, თავისი გულუხვობის და წყალობის მადლით, რწმენის ჭიშკრამდე მომიყვანა. მომიყვანა თვით სულიერი „ნილოსის“ მდგომარეობამდე!

და მივხვდი, რომ ვაი მას, ვინც ამ ჭეშმარიტებას ვერ ჩაწვდა ანკარა, გამჭვირვალე წყლის დალევის ნაცვლად წითელ სისხლს ყლაპავს! მათი დაუდევრობის და არაშორსმჭვრეტელობი პასუხად მათთვის მარტო ნილოსის წყალი კი არა, სამყაროში ყველა წყალი სისხლად უნდა იქცეს!“



მევლანა ჯელალედდინ რუმი, ლაპარაკობს რა არაორგანულ ქმნილებებზე, ანუ ქმნილებებზე, რომლებიც იმით ხასიათდებიან, რომ არ აქვთ სული, საიდანაც ყოველგვარი უბედურება მოდის, ხაზს უსვამს იმ აზრს, ეს არ არის ბუნებრივი მოვლენები. ის ხსნის, რომ არაცოცხალი ქმნილებების სამყარო ექვემდებარება ღვთიურ წესრიგს და ღმერთის ნებას და ასევე არის შეგონებების და გაფრთხილებების მატარებელი ადამიანებისთვის:

*„მდინარე ნილოსმა და წითელმა ზღვამ ალლაჰის მოთხოვნით გზა გაუხსნეს მუსას (ალეიჰისსალლამ) და მის მიმდევრებს და ჩაუკეტა გზა ფარაონსა და მის ჯარისკაცებს და გაანადგურა.“*

*„უზენაესმა ალლაჰმა მდინარე ნილოსსა და წითელ ზღვას, რომელთა მიმართებაშიც ითვლება რომ მათ გონი არ აქვთ, ამგვარად მისცა მათთვის შესაბამისი შემეცნება და ნება დართო განესხვავებინა მუსა შუამავალი (ალეიჰისსალლამ) ფარაონისგან.“*

*„მეორე მხრივ, რომელსაც ჰქონდა გონი, მაგრამ ჭკუის სისუსტისა და უვარგისობის გამო აღელდა და*





*თავისი ძმა მოკლა. მერე არ იცოდა რა ექნა, სად წაეღო ცხედარი. დაინახა რა რომ ერთი ყვავი ნისკარტით მიწას თხრიდა, რომ მეორე დაემარხა, მან თქვა: „ვაი მე! ყვავის ჭკუიც არ მაქვს"!*

*„ზნეობის, ქცევის ნორმების და ეტიკეტის ღვთიური წესებით აღზრდილი გონება მართლმორწმუნე მუსულმანებისთვის ხდება მოწყალების წვიმა, ღმერთის დალოცვა. მაგრამ ადამიანს, რომელმაც ღვთის რისხვა დაიმსახურა, ამ წვიმის არც ერთი წვეთი არ დაეცემა.!"*

*„ეს მდგომარეობა ყოველთვის შეიძლება შევნიშნოთ შუამავალთა სასწაულებში. ისინი ქვას და კვერთხს სულიერად აქცევენ."*

*„ჩვენი შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) სასწაულის წყალობით, ქვებმა, რომლებიც აბუ ჯახლის ეჭირა ხელში, მეტყველების უნარი შეიძინეს და ალაპარაკდნენ და წარმოთქვეს. „ლაილაჰე ილლელაჰ მუხამმედუნ რესულულლაჰ." კვერთხი, კი რომელიც შუამავალ მუსას ეკავა ხელში, დრაკონად გადაიქცა, რომელმაც ფარაონი შეაშინა და ერთ წამში გაანადგურა ყველაფერი, რაც ჯადოქრებს ჰქონდათ."*

მევლანა აგრძელებს:

*„ამ შემთხვევაში სხვა უსულო ნივთებიც (უფრო სწორად, რომლებიც ასეთად ითვლებიან) შეადარე – ქვები და კვერთხი, რომლებიც მათთვის დამახასიათებელი ენით ალაპარაკდნენ."*

*ჩვენი შუამავალი მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი*

*ვა სალლამ) აბუ ბაქრთან, ომართან და ალისთან (რადიიალლაჰუ ანჰუ) ერთად უხუდის მთაზე ავიდა. იმით შეცბუნებული მთა, რომ მასზე ავიდნენ ასეთი მაღალი სულიერების მქონე ადამიანები, აკანკალდა შიშისგან. მაშინ ჩვენმა შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) უბრძანა მთას: „ო, უხუდ! ფრთხილად! შენ ზედაპირზე იმყოფებიან ერთი შუამავალი ერთი „სიდდიყი" და ორი შაჰიდი!"*

*ასეთი მიმართვის შემდეგ მთა მაშინვე დაწყნარდა. მევლანა აიძულებს არაორგანული ბუნების სამყაროს მისთვის მახასიათებელ ენაზე ილაპარაკოს:*

*„ჩვენ ვიცნობთ ალლაჰს და ვეთაყვანებით მას! ჩვენ უბრალოდ და ტყუილად როდი ვართ შექმნილი!" „ყველა არასულიერი ქმნილებები წითელ ზღვას ვგავართ. ვინაიდან მან, შთანთქა რა ფარაონი და მისი ხალხი, ალლაჰის წყალობით შეძლო მუსა შუამავლის (ალეიჰისსალამ) და მისი ხალხის ამოცნობა."*

*„სწორედ ასევე გავანადგურეთ ის უბედური, ჯიუტი ქარუნი, დავმარხეთ რა მიწაში."*



მუჰიიდდინ არაბიმ თქვა: „ყველა არსება შესაბამისად ახსენებს ალლაჰის სახელს". ოღონდ ზრუნვის ეს მდგომარეობები განსხვავებულია. პირველ დონეზეა უსულო ქმნილებათა სამყაროს მდგომარეობა, ანუ ქვების, წყლის, ლითონების. წმინდა ყურანსი ნათქვამია:

فَفَهَّمْنَاهَا سُلَيْمَانَ وَكُلًّا آتَيْنَا حُكْماً وَعِلْماً وَسَخَّرْنَا





مَعَ دَاوُودَ الْجِبَالَ يُسَبِّحْنَ وَالطَّيْرَ وَكُنَّا فَاعِلِينَ

**„ჩვენ დაუდს დავუქვემდებარეთ მთები და ჩიტები, რათა მათ ხოტბა შეესხათ** (ალლაჰისთვის) **და ჩვენ ეს გავაკეთეთ.“** (სურა ანბია, აიათი 79)

უსულო საგანთა შემდეგ მოდის მცენარეთა სამყარო, რომელსაც ისეთი სასიცოცხლოდ აუცილებელი მოთხოვნა აქვს, როგორიცაა ჰაერი და წყალი. მცენარეთა სამყარო არის უფრო მაღალ, რთულ მდგომარეობაში. ქიმიური ნივთიერებების დახმარებით, რომლებიც მიწიდან შეიწოვება ფესვების მეშვეობით, ღვთის განგების თანახმად მცენარეებს უჩნდებათ მრავალფვარი ფოთლები, ყვავილები, ნაყოფი. მცენარეთა სამყაროს შემდეგ მოდის ცხოველთა სამყარო. სიცოცხლისთვის აუცილებელი ფუნქციები მათთან უფრო სრულყოფილად მიმდინარეობს, ვიდრე მცენარეებში და ამასთანდაკავშირებით, მათი მოთხოვნებიც იზრდება.

ადამიანის შესაზლებლობების და მოთხოვნილებების ჰორიზონტი უფრო ფართოა. და სწორედ ადამიანის მოწოდება რელიგიისკენ არის ბუნებრივი შედეგი ქმნილებათა წყობაში. მართლაც, ადამიანი მუდმივად განიცდის აუსრულებელი სურვილების, ილუზიების, საკუთარი ეგოიზმის ზეწოლას, რაც იწვევს არაშორსმჭვრეტელობას და დაუდევრობას. წმინდა ყურანში ასე წერია:

أَلَمْ تَرَ أَنَّ اللَّهَ يَسْجُدُ لَهُ مَن فِي السَّمَاوَاتِ وَمَن فِي الْأَرْضِ

وَالشَّمْسُ وَالْقَمَرُ وَالنُّجُومُ وَالْجِبَالُ وَالشَّجَرُ وَالدَّوَابُّ





وَكَثِيرٌ مِّنَ النَّاسِ وَكَثِيرٌ حَقَّ عَلَيْهِ الْعَذَابُ

**„ნუთუ არ იცი, რომ ალლაჰის წინაშე მუხლებზე ისინიც იჩოქებიან** (სეჯდეს აკეთებენ) **და ისიც, ვინც მიწაზეა ვინც ზეცაშია – მზე მთვარე, ვარსკვლავები, მთები, ხეები, ცხოველები, და ადამიანთა უმრავლესობა.“** (სურა ხაჯ, აიათი 18)

„გამოდის, რომ ორივე, სულიერი და უსულო სამყარო ერთ ღვთიურ წესრიგს ემორჩილება. შუამავლებისთვისაც კი მხოლოდ იმდენადაა ცნობილი ფარული საიდუმლო, რამდენადაც მათ ეს ალლაჰმა უბოძა.“ ერთმა ადამიანმა იაკუბს (ალეიჰისსალამ) უთხრა: „ო, ბრძენო შუამავალო იუსუფის (ალეიჰისსალამ) პერანგის სუნი გეცა როცა ეგვიპტიდან მოდიოდი, მაგრამ რატომ არ შენიშნე, რომ სწორედ შენ სიახლოვეს ჩააგდეს ჭაში?“ იაკუბმა (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „ხვედრი, რომელსახ ღმერთი გვიბოძებს, ელვას ჰგავს! ამიტომ ჭეშმარიტება ჩვენთვის ხან აშკარაა და ხან დაფარული!“



უზენაესმა ალლაჰმა წმინდა ყურანში თქვა:

إِنَّا عَرَضْنَا الْأَمَانَةَ عَلَى السَّمَاوَاتِ

وَالْأَرْضِ وَالْجِبَالِ فَأَبَيْنَ أَن يَحْمِلْنَهَا وَأَشْفَقْنَ مِنْهَا

وَحَمَلَهَا الْإِنسَانُ إِنَّهُ كَانَ ظَلُوماً جَهُولاً.





**„ჭეშმარიტად ჩვენ პასუხისმგებლობა დავაკისრეთ ზეცას, მიწას და მთებს, მაგრამ მათ შეეშინდათ ამაზე უარი თქვეს. პასუხისმგებლობა კი ადამიანმა იკისრა მიუხედავად იმისა რომ იგი** (ადამიანი) **უსამართლო და უცოდინარია.“** (სურა ახზაბი, 72)

თუმცა გამოთქმა „აიღო პასუხისმგებლობის ტვირთი გადარჩენისთვის“ სხვა და სხვანაირად შეიძლება იყოს განმარტებული, მაგრამ მაინც სწავლულთა უმრავლესობის თვალსაზრისით აქ ლაპარაკია რელიგიაზე, რელიგიური წესებისა და ღმერთისთვის სასარგებლო მოვალეობების შესრულებაზე.

იმისგამო, რომ ადამიანმა სათანადოდ ვერ შეაფასა ამ მისიის სიძნელე, ის განისაზღვრა როგორც უსამართლო და უცოდინარი. ასეთი განსაზღვრება იმისთვის იყო საჭორი, რომ ხაზი გასმოდა ღმერთის მიერ დაკისრებული პასუხისმგებლობის სიმძიმეს.

წმინდა ყურანში, იასინ სურის 77-ე აიათში ნათქვამია:

أَوَلَمْ يَرَ الْإِنسَانُ أَنَّا

خَلَقْنَاهُ مِن نُّطْفَةٍ فَإِذَا هُوَ خَصِيمٌ مُّبِينٌ

**„ნუთუ ადამიანმა არ იცის, რომ ჩვენ ის შევქმენით წვეთიდან? და მაინც საქვეყნოდ წუწუნებს.“**

ასეა ნათქვამი ამ აიათში, რაც გვიჩვენებს ადამიანის საშინელ დაუდევრობას, რაც ბუზის შესახებ იგავს გვახსენებს.





მევლანა ჯელალედდინ რუმიმ თქვა: *„ერთმა ბუზმა, რომელიც გუბეში მოტივტივე ჩალაზე იჯდა, თქვა: „მე ყველაზე კარგად ვიცი ზღვაც, გემიც, ვინაიდან ამ მომენტში მე სწორად მოაზროვნე კაპიტანი ვარ, რომელსაც შეუძლია სწორი გადაწყვეტილებების მიღება და ვიმყოფები საიმედო გემზე უზარმაზარ ზღვაში.“*

*„ო, მდაბალო ადამიანო, რომელიც საკუთარ თავს ბუზის თვალებით უყურებ! ნუთუ არ დაფიქრებულხარ, რა მოგივა ანგელოზმა აზრაილმა (ალეიჰისსალამ) გამოგაცალოს ჩალა, რომელსაც ეჭიდები?“*



თუ ადამიანი სერიოზულად გაიაზრებს რა რწმენას, მიუბრუნდება თავის ღმერთს, მთელი-სულით და გულით ემსახურება მას, ღმერთი მას უბოძებს მოწყალე თანადგომას და დახმარებას ყველა საქმეში. უსულო საგანთა სამყარო ადამიანის სამსახურში იქნება. საგანთა ჭეშმარიტება, მასში დაფარული აზრების, ღვთიური გამოვლინებების საიდუმლო მისთვის ნათელი გახდება. წინააღმდეგ შემთხვევაში დაუდევრობით არხეინი გახდება, როცა მიწიერი სამყაროს ილუზორულობით მოტყუებული წარმავალ ვნებებს მიეჯაჭვება, მას ელის გულგატეხილობა, ძვირფასი დროის დაკარგვით გამოწვეული სიმწარე.

მუჰადდინ არაბიმ თქვა, რომ ყურანის ჭეშმარიტებების სიღრმეებს შეიძლება ჩაწვდე მხოლოდ სულიერი დახვეწილობით. ალლაჰის ყველა სახელი კეთილშობილია, წმინდა და დალოცვილია. ამიტომ მნიშვნელოვანია, როცა მათ წარმოვთქვამთ მთელი გულით, ერთ-

გული და პატიოსანი გულით და ბაგეებით.



გადმოგვცემენ,რომ როცა ალი (რადიიალლაჰუ ანჰუ) ხის ძირში იჯდა, მასთან ღარიბი მივიდა და თავისი სიღარიბისა და გაჭირვების სესახებ მოუყვა. ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) აიღო მთელი მუჭა ქვიშა, ლოცვა წაიკითხა და ღარიბს გაუწოდა. დაინახა რა, რომ ქვიშა ოქროდ გადაიქცა, ღარიბს გაეხარდა, გაუკვირდა და ალის (რადიიალლაჰუ ანჰუ) დაუწყო ხვეწნა ის ლოცვა ესწავლებინა, რომელიც მან წაიკითხა. ო, მუმინების ემირო! ალლაჰის სახელით, შენნაირი ლოცვა მასწავლე!“ როცა ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) უთხრა, რომ წაიკითხა სურა (ალ-ფათიჰა), მან აიღო მუჭით ქვიშა და დაიწყო ამ ლოცვის კითხვა. მარგარ არაფერი არ ხდებოდა. დაინტერესებულმა ჰკითხა ალი (რადიიალლაჰუ ანჰუ), რატომ არ ხდებოდა არაფერი. ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) ინება ასე ეპასუხა: „ჩვენ ორივემ წავიკითხეთ სურა „ალ-ფათიჰა“. საქმე გულისა და ბაგეების განსხვავებაშია“.

არის რა ყოველთვის საგნობრივზე, მატერიალურზე უფრო მაღლა, სულიერი მასზე ზემოქმედებას ახდენს. ჩანაქქალეს ბრძოლის დროს ინგლისელმა მთავარსარდალმა და ისტორიკოსმა ჰამილტონმა თქვა: „ჩვენზე თურქების მატერიალურმა კი არა, სულიერმა ძლიერებამ გაიმარჯვა. მათ დენთიც აღარ ჰქონდათ, რომ ესროლათ. მაგრამ ჩვენ ვნახეთ, როგორ ჩამოდიოდა ზეციდან ძალა!“

როგორც ადრე ვამბობდით, მთელისამყარო ექვემდებარება ღვთიურ ნებას და უზენაესი ალლაჰის წესრიგს. წმინდა ყურანში ნათქვამია:

لَقَدْ كَانَ فِي قَصَصِهِمْ عِبْرَةٌ لِّأُوْلِي الأَلْبَابِ

**„გონიერთათვის უამრავი სასწაული არსებობს...“** (სურა იუსუფი, აიათი 111)

მიწა – ეს არის ადგილი, სადაც გონიერი ადამიანისთვის ბევრი მაგალითია შეგონებებისა და გაფრთხილებების. სულელი და უდარდელი ადამიანებისთვის – ეს არის მათი პიროვნების ნგრევისა და განადგურების ადგილი.

**ო, ღმერთო! ღირს გვყავი ჩვენში შენი მშვენიერი სახელის გამოვლინებისა, რათა შევძლოთ სიცოცხლე მივუძღვნათ შენ სამსახურს, ვივლით რა შენ მიერ მითითებულ ჭეშმარიტ გზაზე.!**

**ამინ!**





# სამყაროში არსებული დამოკიდებულება ღმერთთან შეხვედრისა

გარემომცველ სამყაროში ყველაფერი უბრალოდ მისი ანარეკლი რომ არ ყოფილიყო, მაშინ ის ამ მოჩვენებით, ქიმერულ სამყაროს არ უწოდებდა თვითმოტყუების, ილუზიების სამყაროს!

მევლანა ჯალალედინ რუმი



## სამყაროში არსებული დამოკიდებულება ღმერთთან შეხვედრისა

საუბრობს რა ორ ისეთ ურთიერთსაწინააღმდეგო თვისებაზე, როგორიცაა სხეულებრივობა და სულიერება, მევლანა ჯელალედდინ რუმის მათი ჭიდილის შესახებ ბევრი მაგალითი მოჰყავს, ყვება მათი მიზიდულობის ძალის შესახებ მათთვის, ვისაც სულიერების განვითარება უნდა. ის ამბობს, რომ ამ მიზანს შეიძლება მიაღწიო მხოლოდ ჭეშმარიტი სიყვარულით:

*„მეჯნუნი იგებს, რომ ლეილას გზას გაუდგა, ამიტომ ის ჯდება აქლემზე და ცდილობს, რაც შეიძლება ჩქარა მიაღწიოს იმ სოფლამდე, სადაც გაუწევია ლეილას. აქლემის გონება კი დაკავებული იყო პატარა აქლემზე ფიქრით, რომელიც ცოტა ხნის წინ მოევლინა ქვეყანას. ამიტომ, როგორც კი მეჯნუნი, ჩაიძინებდა, აქლემი უკან ბრუნდებოდა, სადაც პატარა ეგულებოდა. როცა ამას მეჯნნუნი იგებს, აქლემს იმ სოფლისკენ აბრუნებს, სადაც ლეილა იმყოფება. ასე განმეორდა რამდენჯერმე. მეჯნუნი ლეილას ნახვის სურვილით იწვოდა, აქლემი კი თავის პატარა შვილზე ფიქრობდა.*

*დღის ბოლოს მეჯნუნი აქეთ-იქით იხედებოდა, რომ გაეგო სად იყვნენ. აღმოჩნდა, რომ ისევ იქ იყვნენ, სადაც დილით. წინ იოტითაც არ წაუწევიათ. მაშინ მეჯნნუნმა უთხრა აქლემს:*





*„ოჰ, აქლემო! შენ შენი შვილი გიყვარს,მე კი ჩემი ლეილა. ამიტომ ჩვენ სხვა და სხვა გზები გვაქვს. შენ გზას მიკეტავ საყვარელი ლეილასკენ, მე კი შენ გიკეტავ შენი შვილისკენ! ჩვენ თანამგზავრები ვერ ვიქნებით. შენ წარმავალ სხეულში ხარ შეყვარებული, მე მარადიულ ცხოვრებაში. ჩვენი გზები გაიყო.*

ამ იგავში მაჯნუნი მეფური სულის სიმბოლოა, ვინაიდან ის აღფრთოვანებული და დატყვევებულია უზენაესი ალლაჰით აქლემი არის ბუნების განხორციელება. მისი პატარა შვილი კი – მიწიერ სურვილებს და ვნებებს გამოხატავს.

ამ იგავში ალეგორიული ფორმით გადმოცემულია ორი ერთმანეთის საწინააღმდეგოში შეყვარებული, რასაც სხეულებრივი და სულიერი წარმოადგენს.



მევლანა ჯელალედდინ რუმის ამ იგავისადმი მიძღვნილ ზოგ ბეითში შემდეგი ალეგორიები მოჰყავს:

*„სხეულებრიობა და სულიერება ჰგავს მეჯნუნს და აქლემს. ერთი მათგანი წინ იწევს, მეორე უკან.“*

*„მეჯნუნის წუთიერი მოდუნება აქლემს საშუალებას აძლევს თავის შვილისკენ დაბრუნდეს.“*

*„რამდენადაც მეჯნუნის სხეული აღვსილი იყო ლეილასადმი სიყვარულით,ის დრო და დრო უნებურად ფიქრებში ეფლობოდა, ირინდებოდა.“*

*„გონება კი,რომელიც მისი ხალმძღვანელი უნდა ყო-*

ფილიყო, დაბინდული იყო ლეილის მიმართ ვნებით.“

„მაგრამ აქლემმა, ანუ „ბუნებამ“ მოხერხებულად და სწრაფად მოახდინა რეაგირება იმ მომენტებში, როდესაც მეჯნუნი სიყვარულისგან თავს კარგავდა, და უკან თავის შვილთან ბრუნდებოდა.“

„სული ცაში ასაფრენად მთელი ძალით იქნევდა ფრთებს, კლანჭებით მიწას ჩაფრენილ სხეულს კი მისგან დაშორება არ უნდოდა.“

„ბოლოს და ბოლოს მეჯნუნი მიუბრუნდა აქლემს და უთხრა:

„ო, აქლემო, ორივე შეყვარებულები ვართ, მაგრამ საწინააღმდეგოში. ამ შემთხვევაში არ ეგების, რომ ვიყოთ თანამგზავრები. ვიდრე შენთან ვარ, ჩემი სული შორსაა ლეილისგან.“

„სწორედ ისე, როგორც მუსას ხალხი თიხის უდაბნოში დაეხეტებოდა, მეც შენ გვერდით ბევრი დრო დავკარგე!“

„ო, აქლემო! ამასობაში გზა, რომელსაც შეხვედრამდე მივყავარ, აქედან ორ ნაბიჯზეა. შენმა ეშმაკობებმა წლებით დამაშორა დიდი ხნის ნანატრ შეხვედრას! გზა კი როგორი მოკლე იყო?“

„მაგრამ დამაგვიანდა. დავიღალე იმით, რომ შენ ზურგზე ვმგზავრობ, და იმითაც, რომ შენ მიმათრევ!“

„მამაცი მეჯნუნი ისე სწრაფად ჩამოხტა მიწაზე, რომ საუბედუროდ ფეხი მოიტეხა.“

„მან ფეხი შეიხვია და მაშინვე ქვემეხის ბირთვივით

*იმ მხარეს გავარდა, სადაც ლეილა ეგულებოდა.“*

სიმართლე, რომელზედაც ლაპარაკია იგავში, იმაში მდგომარეობს, რომ ყოფიერების საფუძველი და მისი ჭეშმარიტება ღმერთის შეცნობაში მდგომარეობს. ღმერთის ნებით შექმნილი ამ მრავალფეროვანი სამყაროს ერთი-ერთი მთავარი კანონია – ადამიანის მიდრეკილება შეიცნოს ღმერთი თვითშეცნობის გზით. ეს შესაძლებელია მხოლოდ მის მიმართ სიყვარულით და მასთან შეხვედრის დიდი სურვილით.

*„მე დაფარული განძი ვიყავი. მინდოდა აღიარებული ვყოფილიყავი, შემიყვარდა ჩემი ქმნილება და შევქმენი სამყარო.“*

როგორც ამ წმინდა ხადისში – ქუდსში ნათქვამია, სამყაროს შექმნის მიზეზი იყო სიყვარული. ამ მიზეზით ის ერთად-ერთი ფაქტორია, რომელიც აღამაღლებს ადამიანს ალლაჰის ქმნილებათა შორის ყველაზე მაღალ დონეზე და ნებას რთავს მას, იქნება რა თავისუფალი წარმავალი, ამაო ვნებებისგან, მიაღწიოს „აღსანი ტაკვიმ“ ხარისხს.

იმის მაგივრად, მოიქცნენ ისე, როგორც ეკადრებათ სულიერ პირებს, რომელთა გული აღვსილია უზენაესი ალლაჰის მიმართ სიყვარულით, უმადურები, უვიცები თავს იმდაბლებენ „ასფალ საფინი“ –ს დონეზე, მიჯაჭვულნი არიან რა თავიანთ სხეულებრივ მოთხოვნილებებზე, ეს კი ნამდვილი ბოროტებაა, უბედურებაა და ღმერთის ნებას ეწინააღმდეგება. ჭეშმარიტი რწმენის გზაზე შემდგარ ადამიანს, რა მდგომარეობაშიც არ უნდა იყოს, არ ეგების შეცდენა, წამოეგება რა თავისი

ბუნების ეშმაკურ კაუჭზე. მან უნდა გადალახოს ყველა წინააღმდეგობა, დაძლიოს ყველა მიწიერი ვნებები და იღვაწოს ალლაჰთან მისასვლელად. მევლანას მოჰყავს იმის მაგალითები, რომ ვნებებიც და სულის უნარებიც სხვა და სხვანაირია, რომ ყოველი ადამიანი, უყურებს რა სხვა და სხვა კურსიდან, თავის სულის სარკეში სამყაროს სილამაზეს განსხვავებულად ხედავს.

„ერთი სუფია, გალის გასახარად, ჩაფიქრდა და *აყვავებული ბაღისკენ გაემართა. დაინახა რა ბაღის მრავალფეროვანი მშვენიერება, მოჯადოვდა მისი სილამაზით. ის ხუჭავს თვალებს და ეფლობა ფიქრებსა და თვითშემეცნებაში. ბარში მყოფმა უდარდელმა ადამიანმა დაინახა რა თვალდახუჭული სუფია, მძინარე ეგონა. ნანახით გაოცებული ის ეკითხება სუფიას: „რატომ გძინავს? გაახილე თვალები, შეხედე ყურძნის რტოს, აყვავებულ ხეებს, მწვანე ბალახს! შეხედე ღმერთის ქმნილებებს, რომლებიც მისი მოწყალების და გულუხვობის გამოვლინებაა!“ სუფია კი ასე პასუხობს: „ო, სიყვარულით აღსავსე ადამიანო, კარგად დაიმახსოვრე, რომ ღმერთის ყველაზე მთავარი ქმნილება და მისი გულუხვობის გამოვლინება – სულია! და რაც კი მის გარდა არსებობს, გარკვეულად მისი დიადი ქმნილების აჩრდილია!“*

*„ხეებს შორის მოჩუხჩუხებს მდინარე. მის გამჭვირვალე წყალში შეგიძლია დაინახო მის სანაპიროზე ამოსული ხეების ანარეკლი.“*

*„რაც წყალში აირეკლება, არის მოჩვენებითი ქიმერული ბაღი. ჭეშმარიტი ბაღი კი სულშია. ვინაიდ-*





*ან სული ის ადგილია, რომელსაც ალლაჰი უყურებს. ხოლო მისი მშვენიერი, ფაქიზი ანარეკლი ამ მიწიერ ცხოვრებაშია, რომელიც წყლისა და ჭუჭყისგან შედგება!" „სამყაროში ყველაფერი არსებული რომ არ იყოს უბრალოდ ღმერთის ანარეკლი, ის ამ მოჩვენებით, წიმ-ერულ სამყაროს არ უწოდებდა თვითმოტყუებისა და ილუზიების სამყაროს!"*

წმინდა ყურანში ნათქვამია:

كُلُّ نَفْسٍ ذَآئِقَةُ الْمَوْتِ. وَإِنَّمَا تُوَفَّوْنَ أُجُورَكُمْ يَوْمَ الْقِيَامَةِ

فَمَن زُحْزِحَ عَنِ النَّارِ وَأُدْخِلَ الْجَنَّةَ فَقَدْ فَازَ

وَما الْحَيَاةُ الدُّنْيَا إِلاَّ مَتَاعُ الْغُرُورِ

**„ყოველი ცოცხალი არსება აუცილებლად იგემებს სიკვდილს. და ჭეშმარიტად, აღდგომის დღეს თქვენ სრულად დაჯილდოვდებით. ვისაც ცეცხლი აცდება და სამოთხეში შეიყვანენ, ნეტარებას მოიპოვებს. მიწიერი ცხოვრება კი მხოლოდ** (წარმავალი) **ვნებების დაკმაყოფილებაა."** (სურა ალი-იმრან, აიათი 185)

*„უდარდელი ადამიანები, რომლებსაც მიწიერი ცხოვრება წარმოუდგენიათ სამოთხედ – ის ადამიანები არიან, რომლებმაც წყალში არეკლილი გამოსახულებები ირწმუნეს."*

*„იმყოფებიან რა ნამდვილი ბაღ-ვენახებისგან შორს, ანუ წმინდა ადამიანებისგან (ავლია), აქვთ რა მიდრეკილება ოცნებებისა და ილუზიებისკენ, ისინი*

*თავს იტყუებენ.“*

*„ერთხელაც ეს თვითმოტყუების, უდარდელობის სიზმარი დამთავრდება. თვალები აიხილება, ჭეშმარიტება გამოაშკარავდება. თუმცა ამას რაღა აზრი ექნება ბოლო ამოსუნთქვის მომენტში?“*

*„რა ბედნიერია ის, ვინც თავისი სხეული მოკლა ბუნებრივი სიკვდილის დადგომამდე! რადგან მისმა სულმა იგრძნო ამ ბაღის არომატი”*

მართლაც, თუ ადამიანისთვის სხეულებრივ ვნებებს და ჟინს მნიშვნელობა არ აქვს, თუ ის მათ ზურგს შეაქცევს, მაშინ ყოვლადმოწყალე ალლაჰი დააჯილდოებს თავის მონას სუფთა სულითა და ნათელი გულით. რასულულლაჰმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) თქვა,რომ თუ გულში სინათლის სხივი შეაღწევს, ის იხსნება და დიდი ხდება. როცა მას ჰკითხეს, როგორი იყო ასეთი გულის მახასიათებლები,მან ინება ასე ეპასუხა:

*„ამაო, წარმავალ ცხოვრებასთან განშორება, უდიდესი სიყვარული მშობლიური მარადიული ცხოვრებისა, ასევე სიკვდილისთვის მომზადება მის დადგომამდე.“*



ჯუნაიდ ბაღდადის ჰკითხეს- „რა არის თასავვუფი?“ პასუხი ასეთი იყო: „საკუთარი კუჭის სულელური მონობიდან განწმენდა, ღმერთის მორჩილება, ხასიათის მდაბალი შტრიხებისგან გათავისუფლება, ბუნების მოთხოვნილების უარყოფა, სულიერი თვისებების





შეძენის მცდელობა, ჭეშმარიტი ცოდნისა და მეცნიერებებისკენ სწრაფვა. ამას გარდა თასავვუფი ნიშნავს, რომ ადამიანი ყოველთვის შესაფერისად უნდა მოიქცეს, სხვებს მისცეს დარიგებები, სულითა და გულით იყოს ერთგული სულების სამყაროში გამართულ სულების მიერ კრებაზე მიცემული ფიცისა, მოიქცეს შარიათის მითითებებისა და მუჰამმედ შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) სუნას თანახმად.“

ადამიანი, რომლის საიდუმლო სუფთაა, გული სადა, შიდა სამყარო კინათელი, იმათ რიცხვს მიეკუთვნება, ვინც ალლაჰის წინაშე პირველ რიგებში იმყოფება. ისინი ჭეშმარიტი სუფიები არიან. მათი ცოდნები ადაჰის შესახებ საიმედოა. ისინი ენდობიან ღმერთს, ემორჩილებიან მას, კმაყოფილებას გამოთქვამენ იმაზე, თუ როგორ გაანაწილა მან მათი ბედი. სამყაროს ყველა ქმნილების გულები განსხვავებულია იმით, დადებითია თუ უარყოფითი მათი მისწრაფებები.

თუმცა ყველაზე მთავარი ფაქტორი არის ეგოიზმი, ანუ საკუთარი თავის სიყვარული, და მიტომ ყოველი არსება იქით მიისწრაფვის, სადაც მასთან საერთო რამ არსებობს. ეს არის საკუთარი თავის დანახვა და თვითდამტკიცება სხვა ადამიანში. ანუ მონათესავე სულები ერთმანეთს იზიდავენ. თუ სადმე სიყვარული არსებობს, ეს იმიტომ ხდება, რომ საყვარელ არსებაში მჟღავნდება მეორე შეყვარებულის თავისებურებები. აი, რატომაა აუცილებელი ერთმანეთის მიმართ მიზიდულობის წარმოშობისთვის ეს მსგავსება, იდენტურობა, ანუ იმიტომ, რომ სხვისთვის სასურველი იყო და თვითონ იზიდავდე. სხეულებრივი ცხოვრება წარმო-





შობს თავაშვებულ ცოდვილებს, სულიერი ცხოვრება – ერთგულებს და ღვთისმოყვარეებს, უღმერთოობა – უღმერთოებს, ჭეშმარიტების გზაზე დაყენება იზიდავს ცოდნის საიდუმლოს შემეცნების მსურველს.

მიზიდულობის ეს კანონი ყველაფერში მეფობს – სიკეთეში, ბოროტებაში, მატერიალურში თუ სულიერში. რასულულლაჰი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ამასთან დაკავშირებით ამბობს:

*„სულები მოწესრიგებულ, აკურატულ ჯარს ჰგვანან. ეცნობიან რა ერთმანეთს სულთა სამყაროში, ისინი ახლოვდებიან მიწიერ სამყაროში. ის სულები კი, რომლებიც სულიერ სამყაროში თვლიან რომ უცხოები არიან და ერთმანეთს არ ცნობენ, მიწიერ სამყაროში ერთმანეთს ეჩხუბებიან.“*

მიზიდულობის ძალის მშვენიერ მაგალითად შეიძლება ჩავთვალოთ ერთი ქალის ამბავი, რომელიც მექაში ცხოვრობდა. ქალი გარშემო ყველას ამხიარულებდა თავისი ხუმრობებით და თვითონაც არ იცოდა ისე გახდა მეორე, მედინაში მცხოვრები ქალის სტუმარი, რომელიც ასევე განთქმული იყო თავისი მახვილგონიერებით.

მალიქ ბინ დინარი ყვება:

„ერთხელ ერთ ადამიანს მივესალმე. ისიც მომესალმა და სახელით მომმართა. გაკვირვებულმა ვკითხე: „ჩემი სახელი საიდან იცი? დღევანდელ დღემდე ხომ არც გინახივარ?“ მან მიპასუხა: „ვინაიდან ჩემი სული შენსას ესაუბრებოდა სულების სამყაროში, ღმერთმა გამაცნო შენი თავი!“





ვეისალ ქარანიმ სახელით მიმართა ადამიანს, რომელიც მას მიესალმა. საბრალომ თქვა: „საიდან იცი, რომ ხარიმ ბინ ხაიიამი მქვია?“ ვეისალ ქარანიმ უპასუხა: „ჩემმა სულმა იცნო შენი სული.“



ალისთან (რადიიალლაჰუ ანჰუ) მივიდა ქალი და უთხრა: „ჩემი პატარა ვაჟი სახურავზე აძვრა და მის კიდესთან მივიდა. რომ დავუძახო, არ ჩამოვა, იქ რომ დავტოვო ჩამოვარდება. რა ვქნა?“

ალიმ (რადიიალლაჰუ ანჰუ) უპასუხა: „ო, ქალო, სახურავზე მისი თანატოლი აძვრეს. მის დანახვაზე შენი შვილი მასთან მივა. ასე გადაარჩენ მას.“

ქალმა სახურავზე შვილის თანატოლი აიყვანა. ბავშვმა რომ მეორე ბავშვი დაინახა, მისკენ გახოხდა. საშიშროებამ ჩაიარა.

მევლანამ ერთხელ თქვა:

*„მონათესავე სულები ყოველთვის ერთმანეთში არიან შეყვარებულნი. ადამიანებს შორის, მათ გადასარჩენად უბედურებისგან, შუამავალთა შერჩევასაც ასეთივე მიზეზი აქვს. ამიტომ გასაკვირი არაა, რომ სულელი ჭკვიანზე ცუდად ლაპარაკობს, უმადური ადამიანი კი უმადურობას ავლენს.“*

*„ისა (ალეიჰისსალამ) და იდრისი (ალეიჰისსალამ) ანგელოზებს გაუთანაბრდნენ იმით, რომ სხეული მოთოკეს და მიწიერ სიამოვნებებზე უარი თქვეს. თითქმის არაფერს ჭამდნენ და სვამდნენ და ისინი ზეცაში აიყ-*





*ვანეს, ვინაიდან ანგელოზებს გაუთანაბრდნენ და სულით მათი მონათესავენი გახდნენ.“*

ამ მაგალითების მოშველიებით მევლანა ჯალალედინ რუმი გამოხატავს თავის აზრს იმის შესახებ, რომ შუამავლები იდრისი და ისა ცამდე ამაღლდნენ როგორც ანგელოზები, მათი თავშეკავებისა და ასკეტიზმის წყალობით. მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) წყდებოდა მიწიერ ცხოვრებას და ეფლობოდა სულიერში. ერთ-ერთ თავის ხადისში მან თქვა:

*„მე ალლაჰის სინათლისგან ვარ შექმნილი. სრულქმნილი მუმინები კი ჩემი სინათლისგან.“*

მევლანა ჯელალედდინ რუმი აგრძელებს:

*„მუსა შუამავალი ფარაონის და მისი ხამანის (ვეზირი) თვალში ძალიან ცუდი ადამიანია. მუსას ხალხის თვალში კი ფარაონი და ხამანი დაუნდობლები, დესპოტურები და საზიზღრები იყვნენ.“*

*„ფარაონის და ხამანის სულები იზიდავდა მათ ხალხს კოპტის. მუსას სული კი იმათ იზიდავდა, ვინც ჭეშმარიტების გზას (ერთღმერთიანობას) ეძებდა. ვინაიდან სწორედ ეს იყო ფარაონისა და მუსას არსის განმასხვავებელი.“*

*„ვირის კუჭი ჩალასაა მიჩვეული, ადამიანის კუჭი კი ხორბლის ფაფას.“*

*„შენ თუ შენი სისულელისა და უვიცობის გამო არ იცი, ვინ რას წარმოადგენს, ყურადღება მიაქციე იმას, თუ ვინ არიან მისი მეგობრები და მასწავლებლები. თუ*

*ის სრულქმნილი ადამიანის მაღალით ბაძავს მისი მოქმედებები ღვთისმოსავია, თვითონ კი ღვთის მოშიში, ესე იგი ის არის ადამიანი, რომელიც სრულქმნილებისა და სიმწიფის გზას ადგას"*

საჰლ ბინ აბდულლაჰ ათ-თუსთარიმ ასეთი რჩევა მისცა ადამიანს, რომელმაც მას სთხოვა, ერჩია ვისთან ემეგობრა: „სუფიებს გირჩევ. ნუ დაშორდები მათ. ვინაიდან ისინი არასოდეს განსჯიან და გისაყვედურებენ შენი საქციელისთვის და არ იფიქრებენ, რომ შენთვის ძალიან ბევრი გააკეთეს. ყოველ შენ საქციელს შენ განუსჯელად მიიღებენ."

იბნ ათამ თქვა: „ამ სამყაროში ადამიანს სარგებლობას ორი რამ მოუტანს – დერვიშებთან საუბრები და წმინდათა (ვალი) პატივისცემა."



იუსუფ ბინ ჰუსაინის კითხვაზე, თუ ვის ემეგობროს, ზუნუნ მისრიმ ასე უპასუხა: „იმას ემეგობრე, ვისაც მიწიერი სიმდიდრე გულით არ იზიდავს, იმას, ვინც არასოდეს განგსჯის, თუმცა შენ შეგიძლია მის მიმართ შეიცვალო, ის კი შენს მიმართ ისევ ისეთი განწყობით დარჩება. ვინაიდან დრო, როდესაც ყველაზე მეტად გჭირდება მეგობრები, ის დროა, როდესაც შენ ძალიან იცვლები."

თუ ორი ადამიანი ერთმანეთით მოხიბლული და აღფრთოვანებულია, თუ მათ სულიერი მსგავსება აქვთ, მათ არანაირი წინააღმდეგობის არ ეშინიათ, მათი მეგობრობა კი ამოუწურავია. სხეულებრივი ლტოლვით

წარმოშობილი ურთიერთობა კი ნებისმიერი მცირე წინააღმდეგობის დროს ინგრევა და ყოველ ჯერზე სუსტდება. სულიერება ქრება.

ხასიათის გაკეთილშობილებისა და სულის ამაღლებისკენ სწრაფვის ერთად ერთი პირობაა სულთა მონათესავეობა, სულიერი მსგავსება.

ყველაზე ეფექტური ფაქტორი ადამიანის გაკეთილშობილებისა ან პირიქით დაცემისა უკავშირდება იმას, იცის თუ არა ადამიანმა რა უნდა უყვარდეს და რა სძულდეს. თუ მისი სიყვარული ღირსეული ობიექტისკენაა მიმართული, სიძულვილი კი იმისკენ, ვინც ამას იმსახურებს, მაშინ იქიდან გამომდინარე, რომელ მხარესაა მიმართული ადამიანის სულიერი ორიენტირი, იზრდება ადამიანის ღირებულებაც.

წინააღმდეგ შემთხვევაში, თუ სიყვარული უღირსი ადამიანისკენაა მიმართული, სიძულვული კი მისკენ, ვინც ამას არ იმსახურებს, ამ სიყვარულისა და სიმპათიის მიმართულების ძალიდან და ხარისხიდან გამომდინარე ადამიანის ცხოვრება არარაობად და საძულველად იქცევა.

უზენაესმა ალლაჰმა თქვა:

وَاصْبِرْ نَفْسَكَ مَعَ الَّذِينَ يَدْعُونَ رَبَّهُم بِالْغَدَاةِ وَالْعَشِيِّ

يُرِيدُونَ وَجْهَهُ وَلَا تَعْدُ عَيْنَاكَ عَنْهُمْ تُرِيدُ زِينَةَ الْحَيَاةِ

الدُّنْيَا وَلَا تُطِعْ مَنْ أَغْفَلْنَا قَلْبَهُ عَن ذِكْرِنَا وَاتَّبَعَ





هَوَاهُ وَكَانَ أَمْرُهُ فُرُطاً

**„მოითმინე მათთან ერთად, ვინც დღე და ღამ თავის ღმერთს ევედრება, მგზნებარედ ევედრება წყალობას. თვალს ნუ მოაცილებ მათ ისწრაფვი რა ამქვეყნიური სიკეთეებისკენ, ნუ დაემორჩილები მათ, ვის გულებსაც ჩვენი ნებით** (თავისი) **დაუდევრობით ჩვენი არ ესმით, ვინც თავის მდაბალ ვნებებსაა აყოლილი და შორს სცდებიან** (დასაშვებ ზღვარს)**.“** (სურა ქეჰფ, აიათი 28)

**ო,ღმერთო! დაგვეხმარე წარმატებულად გამოვიყენოთ ყველა ჩვენი დადებითი და უარყოფითი გრძნობები და ფიქრები შენი თანხმობისა და მოწონების თანახმად!**

**ამინ!**







## თასავვუფი და ფარული სულიერი ცოდნები, რაც ღმერთისა და საიქიოს საიდუმლოს უკავშირდება

*ბევრი სწავლულია, რომლებსაც გამჭრიახობა აკლიათ, რომლებსაც აქვთ მნემონიკა, რაც საშუალებას აძლევთ შეძლებისდაგვარად ბევრი ფაქტი, ამბავი დაიმახსოვრონ, მაგრამ მაინც ვერ გახდნენ ალლაჰის საყვარელი მეგობრები!*

მევლანა ჯელალედდინ რუმი

# თასავვუფი და ფარული სულიერი ცოდნები, რაც ღმერთისა და საიქიოს საიდუმლოს უკავშირდება

მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) უზენაესი ალლაჰისგან **სამი სახის ცოდნა** მიიღო.

**პირველი სახეობა** – მხოლოდ ალლაჰისა და მისი შუამავლისთვისაა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ცნობილი. ეს სახეობა საჯაროდ ცნობილი არ გამხდარა, ვინაიდან ადამიანის გონების მიერ აღქმის ფარგლებს მიღმაა და გამონაკლისის სახით მხოლოდ ალლაჰის შუამავლისთვისაა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) განკუთვნილი. ამაზე ჯაბრაილმა (ალეიჰისსალამ) ინება ასე ეთქვა: „ო, რასულულლაჰ, მე რომ შენი ჭეშმარიტების შეცნობა შემძლებოდა, შენთან არ გამომაგზავნიდნენ!“

**ცოდნის მეორე სახეობა** – ეს არის ყველა ადამიანისთვის განკუთვნილი ცნობები,უნივერსალური ცოდნა. მისი აღქმა ადამიანს შეუძლია. ადამიანი ვალდებულია ის იცოდეს და მის მითითებებს, ანუ შარიათს მიჰყვებოდეს.

**მესამე სახეობა** განკუთვნილია განსაკუთრებული ადამიანებისთვის,რომელთაც ის უნდა გაიაზრონ. ასეთ





ცოდნას მიეკუთვნება თასავვუფი, ასკეტიზმი, რომელთა წყალობითაც შეიძლება უზენაესი ალლაჰის, მიუახლოვდები რა მას, კეთილგანწყობის ღირსი გახდე. ეს ცოდნა აღქმული უნდა იყოს გულითა და სულით.

ადამიანი თავისი შესაძლებლობების ფარგლებში უნდა ისწრაფვოდეს ამ ცოდნების დაუფლებისკენ. ის ვალდებულია თავის თავში გააღვიძოს ეს უნარი თავისივე სიკეთისა და გადარჩენისთვის. ეს კი მხოლოდ იმ პირობითაა შესაძლებელი, თუ ადამიანი სხეულს მოაკვდინებს და გულს გაიწმენდს. წმინდა ყურანში ნათქვამია:

**„წარმატებულია ის, ვინც განიწმინდა** (რწმენის წყალობით)“. (სურა ალია, აიათი 14)

**„წარმატებულია ის, ვინც განიწმინდა სულით“.** (სურა შამს, აიათი 9)

**„გინახავს თუ არა ის, ვინც თავის ღმერთად მდაბალი სურვილი და ვნებები აირჩია? განა შენ მის მაგიერ ხარ პასუხისმგებელი?“** (სურა ფურყანი, აიათი 43)

თაბარანის მიერ გადმოცემულ ერთ ხადისში ნათქვამია შემდეგი: „ყველაზე მეტად ალლაჰს სძულს მიწიერი ვნებებისა და სურვილების გაღმერთება“.



სულიერი ცოდნები, რაც უკავშირდება ალლაჰისა და საიქიოს საიდუმლოს – ღმერთის საჩუქარია, რომელიც ერგებათ თასავვუფში სულიერი გარდასახვის შედეგად. წმინდა ყურანის ბევრ აიათში თასავვუფის მოხსენიება





ამ დასკვნის დასტურია. ამ ჭეშმარიტების ნიშნები ჩნდებოდა პირველ ღვთიურ გამოცხადებებში, რაც მუსა შუამავლის (ალეიჰისსალამ) სახელს უკავშირდება.

მუსა შუამავალი (ალეიჰისსალამ) ოჯახთან ერთად მადიანიდან ეგვიპტეში გაემგზავრა. ბნელ, ცივ წვიმიან ამინდში მათ შვილი შეეძინათ. ბავშვის გასათბობად სითბო და სინათლე იყო საჭირო. შორს შუქი დაინახა, რომელიც სინამდვილეში იყო ნიშანი, რომელსაც ის შუამავლობის მისიისთვის უნდა მოემზადებინა. მას კი უნდოდა ამ შუქიდან ერთი ნაპერწკალი აეღო, კოცონი დაენთო და ოჯახი გაეთბო. როცა შუქს მიუახლოვდა, ალლაჰმა მას უბრძანა:

**„ო, მუსა! მე, ჭეშმარიტად მე ვარ შენი ღმერთი! გაიხადე სანდლები! ვინაიდან შენ წმინდა ტუვას ველში იმყოფები.“** (სურა ტაჰა, აიათი 11-12)

წმინდა ყურანის განმმარტებლები გამოთქმას „გაიხადე სანდლები“ სხვა და სხვანაირად განმარტავდნენ. აბდულქარიმ კუშეიპი თავის წიგნში „ლეტაიფულ იშარათ“, ისმაილ ჰაკკი ბურსავი „რუჰულ-ბაიანეში“ ასე განმარტავდნენ: „ორი სანდალი სააქაოს და საიქიოს სიმბოლოა და ნიშნავს მიწიური და იმქვეყნიური ქმედებებისგან გულის გათავისუფლების მოწოდებას, რათა ღმერთის სახელით, ყველაფრისგან აბსტრაჰირებული, ეცადის, ალლაჰში გაქრეს.“

სხვაგვარად ეს შეიძლება ასე ჟღერდეს: „შენ განუდექი საკუთარ ბუნებას და ბუნებრიობას! ნუღარ იფიქრებ ბუნებასა და ნურაფერზე მასთან დაკავშირებულზე! ალლაჰის გამოცხადებებისა და ატრიბუტიკის

შემდეგ უარი თქვი მიზეზებისა და არგუმენტების გან-სჯაზე, ვინაიდან ამას აზრი არ აქვს.

ამიტომ შეიხ შიბლიმ ყველა თავისი წიგნი დაწვა მას მერე, რაც ალლაჰის შეცნობა ეღისრა."



მუსა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) თავისი ხალხი შეკრიბა მას მერე, რაც ფარაონი და მისი ჯარი მის თვალწინ წითელ ზღვაში ჩაიძირნენ. მან მათ მკაფიო, მჭერმეტყველი და ამაღელვებელი მითითებები მისცა.

ხალხი აღფრთოვანებული იყო მისი ღრმა ცოდნით. ტომიდან ერთმა ადამიანმა უთხრა: „ო, ალლაჰის შუა-მავალო! არის კი ვინმე ამქვეყნად შენზე ბრძენი:

„მუსა შუამავალმა უპასუხა: „ასეთი ადამიანი ჩემთ-ვის უცნობია!" სწორედ ამ მომენტში მასზე ღვთიური გამოცხადება გადმოვიდა და ამცნო: *„იმ ადგილას, სა-დაც ორი ზღვა ერთმანეთს უერთდება, ჩემი მონა იმყო-ფება, რომელსაც ჩემი იმქვეყნიური სამყაროს საიდუმ-ლოს შესახებ ცოდნა გადავეცი! მასთან წადი ტომის რომელიმე რჩეულ ადამიანთან ერთად!"*

მუსა შუამავალი (ალეიჰისსალამ) სასწრაფოდ გაუდგა გზას თავის მეგობართან, იუშა ბინ ნუნთან ერთად. მუსა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) დაინ-ახა რა ის ადამიანი, ვიზეც გამოცხადებაში მიეთითა, რომელსაც ჯუბა ეცვა და კლდეზე იდგა, მიესალმა და უთხრა: „მე მუსა ვარ." ხიზირმა უპასუხა: „ესე იგი, შენ ხარ მუსა, ისრაელ ხალხთა შუამავალი?" მუსა





შუამავალმაც (ალეიჰისსალამ) თავის მხრივ ჰკითხა: „შენ კი ადამიანთაგან ის დიდი მცოდნე ხარ, რომლის შესახებაც ალლაჰმა მამცნო?“ ხიზირმა უპასუხა: „ო, მუსა, ალლაჰმა მე  ის ცოდნები მომცა, რაც შენთვის უცნობია, შენ კი ის მოგცა, რაც ჩემთვისაა უცნობი! მუსამ (ალეიჰისსალამ) გამოთქვა სურვილი შეესწავლა ის, რაც ხიდირისთვის (ალეიჰისსალამ) იყო ცნობილი. ის უნდა ჩაწვდომოდა გარკვეულ ჭეშმარიტებებს, რომელთა სიბრძნის გააზრებაც შეუძლებელი იყო. ისინი თავიანთ ცნობილ მოგზაურობას შეუდგნენ. ამ შემთხვევას მევლანა ასე ყვება, ხაზს უსვამს რა მის შეგონებებითა და სიბრძნით აღსავსე ნიუანსებს:

*„ო, კეთილშობილო ადამიანო! შეხედე შეხვედრის ამ მგზნებარე სულიერ სურვილს, რომელიც მუსა შუამავალს ქალიმულლაჰ აქვს. მოისმინე, რაზე ლაპარაკობს ალლაჰთან მოსაუბრე მუსა (ალეიჰისსალამ) „მიუხედავად იმისა, რომ ასეთ მდგომარეობას მივაღწიე, ჩემში არსს ვერ ვგრძნობ და ამიტომ ვეძებ ხიზირს, რომელიც ჩემ სულს იმ ცოდნით გაანათებს, რაც მიწიერი ყოფიერების მიღმაა.“ ხალხმა უთხრა შუამავალ მუსას (ალეიჰისსალამ), რომელმაც გადაწყვიტა, ხიზირის საძებნელად წასულიყო: „ო, მუსა! შენ შენი ხალხი დატოვე იმ პიროვნების საძებნელად რომ წასულიყავი, რომელიც გაცილებით დაბალ საფეხურზე იმყოფება, ვიდრე შენ?“ „შენ ხომ შუამავალი ხარ, შიშისგან და ლტოლვისაგან. მის ძებნაში როდემდე უნდა იხეტიალო?“ „რასაც ეძებ, შენშია. ეს შენც იცი. ო, აღმაღლდი ზეცამდე, შუამავალო რამდენ ხანს უნდა იხეტიალო მიწაზე?“ შუამავალმა მუსამ (ალეიჰისსალამ) თავის*

*ხალხს უთხრა: „ყველაფერ წმინდას გაფიცებთ! მზეს და მთვარეს ერთმანეთისკენ გზას ნუ გადაუღობავთ! მე შუამავლობის ახალი მთვარე ვარ, ხიზირი კი მზეა ევლიაში! ხომ არსებობენ შუამავლები რომლებიც ჩემზე მაღლა დგანან. ხიდირი კი ამ იერარქიის მწვერვალზეა.“ და შემდეგ განაგრძო: „მე იქ მივდივარ, სადაც ორი ზღვა ერთმანეთს ერთვის, ჩვენი დროის წმინდა ვალი-სულთანთან სასაუბროდ.“*

*„მე ვიფრენ წლობით გადაწყვეტილებებისა და ნების ფრთებზე. მერე რა იქნება? ასი წლის ცხოვრებაც რომ დამჭირდეს, მას მაინც ვიპოვი. ნუთუ ამ ძვირფასი საგანძურის პოვნა არ ღირს ამ მოგზაურობად?“*

მუსა ხარისხია – ქალიმულლაჰ (რომელიც საუბრობს უზენაეს ალლაჰთან. უზენაესი ალლაჰი მასთან საუბრობდა თავისი მარადიული სიფათის წყალობით, ეს არის ქელამი, რასაც ის ფლობს. ღმერთის არანაირი თავისებურებები არ შეიძლება შედარებულ იქნას იმ თავისებურებებთან, რაც მის მიერ არის შექმნილი. მისი ცოდნა შეიძლება შევადაროთ იმ ცოდნას რაც უვარგისია. მას აქვს ძალაუფლება, რასაც ჩვენ ძალას ვერ დავუპირისპირებთ.

უზენაესი ალლაჰი ამბობს ისე, როგორც ჩვენ არ ვლაპარაკობთ. ამისთვის ჩვენ გვჭირდება ენა, ასოები. უზენაესი ალლაჰი ამისგან თავისუფალია. ის ასოები, რასაც ჩვენ ვიყენებთ, ალლაჰის შექმნილია, მაგრამ ალლაჰის სიტყვა არ არის შექმნილი. ის ასოებისგან არ შედგება, მას არ ჭირდება დამხმარე საშუალებები მათ წარმოსათქმელად. როცა საუბრობდნენ უზენაესი

ალლაჰი და შუამავალი მუსა (ალეიჰისსალამ) მაშინ ანგელოზმა ჯებრაილმა (ალეიჰისსალამ) და მათმა 70-მა მსმანელამა ყურად არ იღეს და არ შეიმჩნიეს ეს საუბარი. მუსა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) ამ საუ-ბრიდან ისეთი კმაყოფილება და სიხარული გამოიტა-ნა, რომ არ იცოდა, რა განზომილებაში იყო, ამ ქვეყნად თუ იმ ქვეყნად, მან თქვა: „ო, ღმერთო! მომავლინე მე შენი თავი!" „მაგრამ მის საპასუხოდ უზენაესმა ალ-ლაჰმა თქვა: **„შენ მე ვერ დამინახავ!!"** ამ გამოთქმას ალლაჰის ღვთისმოშიში ველები ასე განმარტავენ:

„ო, მუსა, როდემდეც შენ თავს შეინარჩუნებ, შენ მე ვერ მნახავ! მხოლოდ მაშინ გაანადგურებ საკუთარ „მეს", გაანადგურებ რა საკუთარ სხეულს, მაშინ დამი-ნახავ მე! და მაშინაც კი მე შენ დაგინახავ, შენ კიარა! ვინაიდან მაშინ შენ ჩემში იქნები!"

მუსა შუამავლის თხოვნა გამომდინარეობდა ღმერ-თის მიმართ მისი სიყვარულიდან. დაინახა რა მთვა-რის შუქი, ის გახდა შესატყვისი ბობოქრებული ზღვის. მთა, რომელზეც ის იდგა, შეირყა, ხოლო მთა, რომელიც მის წინ მდებარეობდა, აალდა, რადგენ გაიგო თვისი მცირე ხვედრი სიყვარულის საიდუმლოებისა. სწორედ ასევე მოხდა ზეცაში ასვლა შუამავლების ისა (იესო) და იდრისის ზეცაში ასვლა სხვა და სხვა ფორმებით და სწორედ სხვა და სხვა მიზეზების გამო, და ასევე სხვა დასხვა მიზეზების გამო მოხდა ამ მმართველო-ბის წყალობით. ამ მგზნებარე შეხვედრის სურვილ-მა ნება მისცა მუჰამმედს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ღირსებოდა ღვთის გამოვლინებას უფრო მაღალ დონეზე, ვიდრე მირაჯში იყო. ეს ყველაფერი

ჭეშმარიტებაა და არა მოგონილი.

„მასნავის“ განნმარტებლები, იყენებდნენ რა მევლანას ენას, ღრმა არსის მქონე საგანთან დაკავშირებით ამბობდნენ შემდეგს: „ჩვენ რომ ყოველთვის მეგობრებთნ ვიყოთ, ვისთანაც ყოველთვის ვარ, იმას რომ ჩემი გაგება შეეძლოს, და თუკი არავინ უცხო ამაში არ ჩაერევა, რომელი საიდუმლოებები, და რა უხილავი სიმდიდრე უნდა გამეცნო თქვენთვის, რომლებიც თქვენთან ჯერ კიდევ არ გაამჟღავნებდნენ საკუთარ თავს.

მე შემეძლო თქვენთვის მათზე მომეყოლა და ისინი განმემარტა. მაგრამ თუ არ გყავს მეგობარი, ვისაც ამას გაუმხელ და ის ამას დაიტევდა, მაშინ დროა, რომ გაჩუმდე. ვინაიდან ყველამ ის უნდა თქვას, რასაც მისი გონება გაწვდება. ვინაიდან ლაპარაკი ალლაჰსა და მის ბრძნულ, ფარულ არსზე იმის შესახებ, იმასთან, ვისაც ეს არ ესმის, ჭეშმარიტების მიმართ უსამართლობა იქნებოდა.“

ალლაჰის შუამავალმა თქვა:

**„თუკი გავუმჟღავნებ სიბრძნეს, საიდუმლოს, ფარული არსის შესახებ მას, ვინც უცხოა შენი თემისთვის, ეს ნიშნავს, რომ მას უსამართლოდ მოექეცით.“**

ამ სიტყვების სხვა აზრი ასეთია: „თუ შენ ეწინააღმდეგები, რომ შენი ტომის წევრებმა გაიგონ ფარულ აზრთა სიბრძნისა და საიდუმლოს შესახებ, ეს ნიშნავვს, რომ შენ შენი ტომის წევრების მიმართ უსამართლოდ მოიქეცი.“ მევლანა შემდეგი სიტყვებით ასე გამოთქვამს აზრს იმის შესახებ, რომ სულიერი ცოდნები, რომ-

ლებიც ღმერთის საიდუმლოსთანაა დაკავშირებული, და ის ცოდნები, რომლებიც უკავშირდება საიქიოს, მოგვეცემა როგორც ღვთის წყალობად მხოლოდ მათ, ვისაც აქვს სულის ტალანტი.“

*„იაკუბს ჰქონდა ლტოლვა იუსუფისკენ. მაგრამ მის პერანგის სუნი შორიდანვე ეცა. მის ძმას კი, რომელსაც ეს პერანგი მოჰქონდა, ყნოსვა არ ჰქონდა, ვინიდან პერანგი, რომელიც მის ძმას მოჰქონდა, მისთვის უცხო იყო. მას ის დროებით ჰქონდა. მას ის უნდა ჩამოეტანა, რათა გადაეცა იაკობ შუამავლისთვის. ეს პერანგი იყო თითქოს ტყვე, რომელიც იმყოფებოდა ტყვეებით მოვაჭრეთა ხელში. ის არ იყო განსაზღვრული თვით მონებით მოვაჭრესთვის. ის სულ სხვა ვიმესთვის იყო განსაზღვრული.“*

*არსებობს ბევრი სწავლული, რომლებიც მოკლებულნი არიან გამჭრიახობას. ისინი ფლობენ მნემონიკას,? რაც მათ უფლებას აძლევს დაიმახსოვრონ რაც შეიძლება მეტი ფაქტები, ამბები, მაგრამ მაინც ვერ ხდებიან ალლაჰის საყვრელი მეგობრები.“*

ვინაიდან არ შეიძლება შეიძინო გამჭრიახობა, გაქვს რა მხოლოდ კალამი და წიგნი. ის მოგეცემა, როგორც წყალობა, როგორც ღვთის საჩუქარი მონისადმი, რომლსაც შეუზლია თავისი სული გაანათლოს ცოდნების სინათლით. ასეთი სულის მქონე უნუს ემრემ ერთ თავის ლექსში გამოთქვა ეს ჭეშმარიტება:

*სიღარიბემ უხმო რაკი,*

*აღსასრულმა იწყო წერა,*

*უკალმობამ იუნუს ემრეს*

*ბედისწერას ვერ უშველა.*

იმ ადამიანთა ცოდნა, ვინც ვერ მიაღწია მათ ცოდნას, ანუ ის ადამიანები, ვისაც არ აქვთ გამჭრიახობა, მათი ცოდნა მხოლოდ სიტყვიერია. დაე, მათ გარემოცვაში იყვნენ მხოლოდ წმინდანები ევლია, მათთვის, რომელნიც არიან მოჩვენებითი ცოდნის ტყვეობაში, ამას არავითარი აზრი არ აქვს! ვინაიდან ისინი, უყურებენ რა სამყაროს თავისი ზედაპირული ცოდნის ვიწრო პრიზმაში, არ შეუზლიათ დაინახონ თავისი ჭეშმარიტება სრულად. თავის უარყოფითს კი ისინი მიაწერენ ტომს, ანუ ისინი მიაწერენ რა რაიმე უარყოფითს ვალის, იღრჩობიან რა საკუთარი ცოდნების მოჩვენებიტ ბურუსში, არ შეუძლიათ დაინახონ პერსპექტივა, რომელიც დევს მათი ხილული ცოდნის მიღმა.

უზენაეს ალლაჰს წმინდა ყურანში მოჰყავს მაგალითი:

مَثَلُ الَّذِينَ حُمِّلُوا التَّوْرَاةَ ثُمَّ لَمْ

يَحْمِلُوهَا كَمَثَلِ الْحِمَارِ يَحْمِلُ أَسْفَاراً بِئْسَ مَثَلُ الْقَوْمِ

الَّذِينَ كَذَّبُوا بِآيَاتِ اللهِ وَاللهُ لَا يَهْدِي الْقَوْمَ الظَّالِمِينَ

**„მათ, ვისაც ნაბრძანები ჰქონდა დაეცვა თორა, ხომ არ დაიცვეს მისი მითითებები იმ ვირის მსგავსად, რომელიც განსწავლული იყო წიგნებით, ანუ ისინი, ვინც მათი ალეგორიული? ფორმის გამომსახველის**





**მსგავსად, იმას კი არ გრძნობენ, რომ არც ერთი ასო არ ესმით, რასაც კითხულობენ იქიდან, არამედ წარმოდგენა არ აქვთ, რომ წიგნებისგან დატვირთულნი არიან. არავითარი ეჭვი არ არსებობს რომ ღმერთი უსამართლოებასარ გაამარჯვებინებს** (წარმატებას არ მიაღწევინებინებს)**.“** (სურა ჯუმა, აიათი 5)

მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) უსარგებლო ცოდნის შესახებ შემდეგნაირად თქვა:

*„ო, ღმერთო! შენთან ვეძებ თავშესაფარს ცოდნებისგან, რომლებსაც არავითარი სარგებელი არ მოაქვს!“*

თუ ცოდნა არ ეფუძვნება ღვთისმოსავობას, სიმართლეს და ალლაჰის მიმართ გულახდილ სიყვარულს, მას უფრო მეტად ზიანი მოაქვს, ვიდრე სარგებელი.

უზენაესი ალლაჰის წინაშე მხოლოდ ღვთისმოსავობით და ღვთისმოშიშობით გალამაზებულ ცოდნას აქვს ფასი, ხოლო ასეთი ცოდნის პატრონებს ღმერთი უღებს ფარული არსის საიდუმლო სამყაროში შემავალ კარს. მორწმუნეობისა და ღვთისმოსავობის მადლით მონას ალლაჰის წყალობით ეღირსება მეცნიერების შესწავლა, რომლის გადმოცემაც შეუძლებელია ასოების საშუალებით. წმინდა ყურანში უზენაესმა ალლაჰმა თქვა:

**„გეშინოდეთ ალლაჰის! იყავით ღვთისმოსავები! იცოდეთ, რომ ალლაჰი თქვენ შეგასწავლით იმას, რაც თქვენთვის უცნობია!“** (სურა ბაყარ, აიათი 282)

ისეთმა პიროვნებებმა, როგორებიც არიან იმამები

გაზალი და აბდულყადირ გეილანი, თავიდან მიაღწიეს ცოდნის ხილულ მწვერვალებს. მაგრამ ისინი ალლაჰის მეგობრები გახდნენ და მისკენ და უხილავი სამყაროსკენ, თავიანთი გულებისკენ მიმავალი გზა გაცილებით გვიან იპოვეს. უზენაესმა ალლაჰმა ამცნო თავისი საიდუმლოებების, მისთვის მახასიათებელი თვისებების შესახებ მათ და ზოგიერთ მათ მსგავს პიროვნებებს. ხოლო ისინი განეშორდნენ ყოველივეს, რაც მათ წინ ეღობებოდათ სრულქმნილებისკენ მიმავალ გზაზე. ზიქრში ლოცვის, საკუთარ თავთან ვნებებთან, ჟინთან ბრძოლის წყალობით, ასევე თვითგანჭვრეტისა და თვითკონტროლის წყალობით, მათი სახეშეცვლილი სხეული ასხივებდა წმინდანობის სინათლეს. ისინი გახდნენ ღირსნი შეეცნათ ჭეშმარიტების საიდუმლო და ღმერთის ძლევამოსილების განჭვრეტის შესაძლებლობები. უზენაესი ალლაჰი თავისი საყვარელი და რჩეული მეგობრების გარდა არავის უბოძებს ასეთ მოწყალებას. ერთ ხადისში ასეა ნათქვამი:

*„აბუ ბაქრი თქვენზე მაღლა დგას არა იმიტომ, რომ ბევრ ნამაზს ლოცულობდა და მარხულობდა. მისი აღმატება იმაში მდგომარეობს, რომ მის გულში არის ღმერთის მიმართ პატივისცემა და მოწიწება.“*

ბევრ აიათებში კი ნათქვამია იმის შესახებ, რომ კეთილგანწყობილების გრძნობის წყალობით, რასაც ალლაჰის წმინდა მონებმა მიაღწიეს, ისინი თავისუფლდებიან შიშისა და დარდის შეგრძნებისგან, ასევე იმსახურებენ სამოთხეს, სადაც მოედინება მდინარეები. აბუ ჰურაირასგან გადმოცემულ ერთ ხადისში ნათქვამია:





*„ცოდნათა შორის არსებობს ფარული ცოდნა, რომელიც მხოლოდ მათთვისაა ხელმისაწვდომი, ვინც ალლაჰი შეიმეცნა. მხოლოდ თვითკმაყოფილ და მედიდურ ადამიანებს მიაჩნიათ ეს ცოდნა უმეცრებად. ერიდეთ თქვენ გამანადგურებელ დამოკიდებულებას სწავლული ადამიანების მიმართ, რომლებიც თვით შემოქმედისგან მიღებულ ცოდნას გადმოგცემენ. ვინაიდან უზენაესი ალლაჰი არ ითხოვდა მათ ღირსებებს, როდესაც მათ თავის ცოდნას გადასცემდა!“*

იმამ გაზალი საუბრობს იმ სწავლულთა აღმატებაზე, რომლებიც ფლობენ ფარული შინაგანი სამყაროს ცოდნას იმ წავლულებთან შედარებით, რომლებიც ფლობენ ხილულ ცოდნებს: იმამი შაფიი მუხლებზე იჩოქებოდა როგორც მიწაფე შაიბანის წინაშე. როდესაც მას ჰკითხეს შაიბანის მიმართ ასეთი მოწიწებული ქცევის მიზეზის შესახებ, მან უპასუხა: „მისთვის ცნობილია ის, რაც ჩვენთვის უცნობია!“ აჰმად ბინ ჰანბალი და იაჰია ბინ მუაზი ზოგ საკითხს მარუფ კერჰის მეშვეობით წყვეტდნენ. როცა მათ ამის მიზეზი ჰკითხეს, მათ შემდეგი მაგალითი მოიყვანეს: საჰაბებმა შუამავალს ჰკითხეს: „ო, რასულულლაჰ! როგორ მოვიქცეთ, თუ ამ კითხვებზე პასუხი არც ყურანშია არც სუნაში?“ მუჰამმედ შუამავალმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) უპასუხა: „კითხვები ალალმართალ პიროვნებებს დაუსვით. და ჰკითხეთ მათ რჩევები და ყურად იღეთ მათი!“ უეჭველია, რომ სწავლულები, რომლებიც ფარულ ცოდნას ფლობენ, უხილავი სამყაროს შესახებ ცოდნით არიან აღვსილნი.

სარიი საკატი ურჩევდა ჯუნაიდ ბაგდადის ესაუბრა

ჰარის ბინ ასად ალ-მუჰასიბთან, ასევე მისგან ესწავლა მეცნიერება და კეთილი ზნე. ალლაჰისადმი აღვლენილ მის ლოცვაში ის ამბობდა: „დაე ალლაჰი დაგეხმაროს ჯერ ხილული მეცნიერებების შესწავლაში, მერე კი სუფიად გაქციოს!“



როცა ხალიფი ომარი (რადიიალლაჰუ ანჰუ) (იმქვეყნად წავიდა,) აბდულლაჰ ბინ მასუდმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) თქვა:

„მეცნიერების ერთმა მეცხრედმა ნაწილმა დაგვტოვა.“ საჰაბებმა მას უპასუხეს: „ჩვენ შორის სწავლულები კიდევ არიან!“ მან კი მიუგო: „მე ვლაპარაკობ იმ მეცნიერებაზე, რომელიც ალლაჰის ცოდნასთანაა დაკავშირებული!“

ზოგადად, მეცნიერებაში გულისხმობენ ზუსტ, გასაგებ, აშკარა მეცნიერებებს. ასეთი მეცნიერება ეყრდნობა გონებას, გარეგან გამოცდილებას და ცოდნის გადაცემას. ალლაჰის მარიფათულლაჰის შესახებ მეცნიერება ეყრდნობა შთაგონებას, შინაგან გამოცდილებას, გამჭრიახობას და ღვთისმოშიშობას. სუფიების აზრის თანახმად ადამიანის ჭეშმარიტი თავისებურება არის მისი უვიცობა და უცოდინარობა. ყურანის აიათებში ნათქვამია, რომ ადამიანს მიეცა ძალიან მცირე ცოდნა, რომ ადამიანი უცოდინარი და უსამართლოა. ცოდნა – ალლაჰის თვისებაა. მონა ხდება განსწავლული არიფი უმნიშვნელო ცოდნის მეოხებით, რაც მას ალლაჰისგან წყალობით მიეცა. მაშინ

ის ცდილობს ალლაჰის შეცნობას. მხოლოდ ტვინი, რაც არ უნდა სრულყოფილი იყოს, საკმარისი არაა ალლაჰის შესაცნობად ისე როგორც ეს მას ეგების. ვინაიდან ტვინი არის ადამიანის იარაღი, ინსტრუმენტი. ამ ინსტრუმენტის დახმარებით მხოლოდ იმის შემეცნება შეუძლია, რაც წარმოუდგენია. ალლაჰის შემეცნებაც მხოლოდ მისი ნიშნებით და გამოვლინებებით შეუძლია. სულთა მარადიულ სამყაროში უზენაესმა ალლაჰმა მათ ის კი არ ჰკითხა, თუ რას წარმოადგენდა თავად. მან შემდეგი კითხვა დაუსვა: „მე თქვენი ღმერთი არა ვარ"?

ჭკუის დახმარებით შეუძლებელია ნავსის? ნეფსის (ბუნების) განვითარება. ეს მხოლოდ გულის დახმარებითაა შესაძლებელი. ყურანის ერთ ერთ აიათებში ასეა ნათქვამი:

الَّذِينَ آمَنُواْ وَتَطْمَئِنُّ قُلُوبُهُم بِذِكْرِ اللّهِ

أَلاَ بِذِكْرِ اللّهِ تَطْمَئِنُّ الْقُلُوبُ.

**„...გულები მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებენ სიმშვიდეს.** (სურა რად, აიათი 28)

وَاذْكُرِ اسْمَ رَبِّكَ وَتَبَتَّلْ إِلَيْهِ تَبْتِيلاً

**„მოიხსენიე შენი ღმერთის სახელი და თავი შენი სრულად მიუძღვენი მას."** (სურა მუზზამმილ, აიათი 8)

იბნ ათა ამბობს: *„ალლაჰი ადამიანებს ცოცხალი არსებების სახით წარმოუდგა."*





أَفَلَا يَنظُرُونَ إِلَى الْإِبِلِ كَيْفَ خُلِقَتْ

**„ნუთუისინი არ დაფიქრებულან, როგორ შეიქმნენ აქლემები?“** (სურა ღაშია, აიათი 17)

რჩეულებს კი ის წარმოუდგა თავისი სიტყვისა და თვისებების მეოხებით.

أَفَلاَ يَتَدَبَّرُونَ الْقُرْآنَ وَلَوْ كَانَ مِنْ عِندِ غَيْرِ اللّهِ

لَوَجَدُواْ فِيهِ اخْتِلاَفاً كَثِيراً

**„ნუთუ ისინი არ დაფიქრებულან ყურანის არსზე? ყურანი რომ ალლაჰისგან არ ყოფილიყო, ისინი მასში უამრავ წინააღმდეგობებს აღმოაჩენდნენ“.** (სურა ნისა, აიათი 82)

وَنُنَزِّلُ مِنَ الْقُرْآنِ مَا هُوَ شِفَاء

وَرَحْمَةٌ لِّلْمُؤْمِنِينَ وَلاَ يَزِيدُ الظَّالِمِينَ إَلاَّ خَسَاراً

**„ჩვენ მორწმუნეთათვის მოვავლინეთ ყურანი როგორც განკურნება და წყალობა, ხოლო ურწმუნოთათვის მას მხოლოდ ზიანი მოაქვს.“** (სურა ისრა, აიათი 82)

وَلِلّهِ الأَسْمَاء الْحُسْنَى فَادْعُوهُ بِهَا وَذَرُواْ الَّذِينَ يُلْحِدُونَ فِي

أَسْمَآئِهِ سَيُجْزَوْنَ مَا كَانُواْ يَعْمَلُونَ

**„ალლაჰს უმშვენიერესი სახელები დაერქვა. მას,**





**დაუძახეთ ეს სახელები და ნუიქნებით მათთან, ვინც მკრეხელობას სჩადის,** (ამახინჯებს რა) **მის სახელებს.“** (სურა ა’რაფ, აიათი 180)

აბუ ჰასან ბინ აბუ ზარრი გადმოგვცემს იმას, რაც მას მოუყვა შიბლიმ: „თასავვუფი – ეს არის მაღალი, ღვთიური მეცნიერება. ის ამოუწურავია. ის განკუთვნილია კომპანტური ადამიანებისთვის, მცოდნეთათვის. მისი დაუფლება მხოლოდ მას შეუძლია, ვინც უზენაესი ალლაჰის განსაკუთრებული წყალობისა და დიდი სიყვარულის ღირსი გახდა.“

მათი მდგომარეობა, ვინც „ფუსუსი“ გადაიტანა, ენით აუღწერელია! სუფიები, რომლებსაც ეს მდგომარეობა აქვთ გადატანილი, იყენებენ პირობით, კოდურ სიტყვებს. ამის მიზეზი ისაა, რომ იმ ადამიანებმა, რომლებმაც გულის, სულის მეცნიერებიდან თავიანთი წილი ვერ მიიღეს, დაბნეულობამ არ მოიცვას, და ასევე იმიტომ, რომ ისინი შეცდომებისგან დაიცვან.

იმამ ღაზალი, ბაჰაუდდინ ნაკშიბანდი, მუჰიიდდინ არაბი და იმამ რაბბანი, ასევე მათნაირი მეგობრები ალლაჰისა – არიან გამოჩენილი, გამონაკლისი პიროვნებები, რომლებმაც შეძლეს რელიგიის სინატიფე, მისი ფარული არსი გადაეტანათ კონკრეტული მატერიალური სფეროდან განსაკუთრებულ სივრცეში. არსებობს ბევრი გადმოცემა ასხაბების შესახებ, რომლებმაც მიიღეს სასიხარულო ამბავი იმის თაობაზე, რომ მათ ჯილდოდ ეკუთვნით სამოთხე, მაგრამ რომლებმაც იგრძნეს თავიანთი არარაობა ალლაჰის მეცნიერების წყალობით და იყვნენ ღვთისმოშიშ მდგო-





მარეობაში. იუსუფ ასბათი ასე ხსნის მორჩილების მდგომარეობას, რაც ალლაჰის წინაშე არარაობის თავისებური შეგნებაა მონის მხრიდან: „როცა დილით სახლიდან გამოხვალ, ყველას მიმართ, ვისაც შეხვდები, ისეთი დამოკიდებულება გექნება, რომ ის სენზე მაღლა დგას. მორჩილება ნიშნავს, რომ შენ ყურად იღე ის მართალი სიტყვა, რა შენ გეთქვა, და იმ ადამიანებს, ვინც შენზე დაბლა საფეხურზე დგანან, შენზე მაღლა მდგომად თვლი. ცვილივით რბილი უნდა გახდე. შენ ღმერთი გატარებს, როგორც აქლემს თოკით. შენთვის შენი მაქებარიც და მაწყევარიც ერთნაირი იქნება. ნებისმიერ საქმეში შენ დაეყრდნობი ალლაჰს და მისი მადლიერი იქნები როგორც სიკეთისთვის, ასევე ბოროტებისთვის. არიფი – ეს არის ადამიანი, რომელიც თვლის, რომ ალლაჰს უნდა უმადლოდეს ყველა იმ სიკეთისა და წყალობისთვის, რაც მას ერგო. და როდესაც ეს ყოველივე აკლია, მიზეზი მისი ბუნების ნეფსის უარყოფითის ბრალია. ღმერთის ერთდული მონის მიზანია რომ მისი სული და ბაგე, გული და ქმედებები ერთ მთლიანობას წარმოადგენდეს.



აბუ ბაქრმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) ერთხელ თქვა: „ნეტავ, ფინიკი ვყოფილიყავი, რომელსაც ფრინველები ნისკარტებით კორტნიან!“ ხალიფა ომარმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) თქვა: „ნეტავ ვყოფილიყავი ბალახი, არარაობა!“





აიშამ (რადიიალლაჰუ ანჰა) – რომლის შესახებაც ამმარ ბინ იასირმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) ქუფრში ტრიბუნიდან თქვა „იმის დამადასტურებელია, რომ აიშა ალლაჰის შუამავლის ცოლია ორივე სამყაროში" – ხალიფა აბუ ბაქრმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) თქვა, შემდეგი „ნეტავ ამ ხეზე ამოსული ფოთოლი ვყოფილიყავი!" როცა სურა „ან-ნისის"123-ე აიათი მოავლინეს, რომელშიც ნათქვამია „ვინც ბოროტებას ჩადის, სამაგიერო მიეძღვება, და მას არავინ დაეხმარება და გამოექომაგება ალლაჰის გარდა" – ხალიფა აბუ ბაქრმა (რადიიალლაჰუ ანჰუ) თქვა: *„მომეჩვენა, თითქოს ხერხემალში გადავტყდი, ისე გამომეცალა ძალა და ორად მოვიკეცე."*

მაღალი სულიერების მქონე ეს ადამიანები ასეთი სიტყვებით გამოხატავენ თავიანთ მდგომარეობას იმიტომ, რომ ისინი მოიცვა შიშმა, არ ჩაიდინონ ისეთი საქციელი, რაც ღმერთის მოსაწონი არ იქნება და იმიტომ, რომ მოკრძალებულნი არიანდა თავს არარაობად თვლიან ალლაჰის წინაშე.

წმინდა ყურანში ნათქვამია:

اقْرَأْ كَتَابَكَ كَفَى بِنَفْسِكَ الْيَوْمَ عَلَيْكَ حَسِيباً

**„წაიკითხე შენი წიგნი დღეს თვითონ გაარკვევ: საკმარისია გადათვალო (შენი ქმედებები დედამიწაზე".**
(სურა ისრა, აიათი 14)

რელიგიის მხოლოდ ფასადის აღქმა და მის სულიერ წიაღში, შიდა სამყაროში არ ჩაწვდომა საშინელი შეცდომა და ზიანის მომტანია. „ადამიანი იმის მტერი

ხდება, რაც არ იცის. ღვთისმოსავი, ერთგული, კეთილი ადამიანებისგან და მათთან საუბრისგან დაშორება ავიწროვებს ადამიანის სულის ჰორიზონტს, ადამიანში აქრობს შუქს, რაც მასზე გარეგნულად აისახება, ართმევს მას ყურანისა და სუნის სიბრძნის სიფაქიზეს, და ასევე სულიერ განათლებას, სულიერ წყალობას და მადლის ღვთიურ გამოვლინებას. ადამიანი თავისი ბუნების ნეფსის ტყვე ხდება, მას აკლდება უზენაესი ალლაჰის მიერ სიკეთით ნაბოძები გრძნობები, რაც მისი ცხოვრების კაპიტალს წარმოადგენს. ისინი იქცევიან უდარდელ და სულელ ადამიანებად, რომლებიც სამყაროს დაბინდული მზერით უყურებენ.



მუსა (ალეიჰისსალამ) იყო შუამავალი რომელიც გამოგზავნილ იქნა შარიათის კანონების დასამყარებლად ისრაელის ბანის ტომში, სადაც მეტად იყო გავრცელებული ცხოვრებისადმი მატერიალისტური მიდგომა. მუსა (ალეიჰისსალამ) შუამავალმა ხიზირს (ალეიჰის სალამ) უთხრა" შეიძლება გამოგყვე იმისთვის, რომ ის ვისწავლო, რაც შენ იცი?" ხიდირმა (ალეიჰისსალამ) უპასუხა: „შენ ჩემთან მეგობრობას ვერასოდეს გაუძლებ." მისი ამ სიტყვებიდან ვლინდება, რომ მან გაარკვია მუსა (ალეიჰისსალამ) შუამავლის ფსიქოლოგიური მდგომარეობა, მოუყვა რა თავის შესახებ.

გაკვეთილი, რომელიც მუსა შუამავლის (ალეიჰისსალამ) უნდა მიეღო იმაში მდგომარეობდა,





რომ მას უნდა ეპოვნა თავისი ადგილი და ესწავლა მოთმინება. ანუ ხიზირს (ალეიჰისსალამ) უნდოდა მუსა შუამავლისთვის (ალეიჰისსალამ) ეთქვა, რომ ის მის გვერდით ყოფნას ვერ გაუძლებდა იმიტომ, რომ მზად არ იყო სათანადო მოთმინება გამოეჩინა. ვინაიდან მოთმინება, რაც მომწიფებულობის მაჩვენებელია, მას ჯერ არ ახასიათებდა.

მაგრამ მუსა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) მას უპასუხა: „ინშალლაჰ! მომთმენი ვიქნები და არაფერში შეგესიტყვები." ხიდირმა (ალეიჰისსალამ) მიუგო: „თუ გინდა დამემორჩილო, მაშინ მანამდე, სანამ ჩემ საიდუმლოს არ გაგიმხელ, არაფერი მკითხო! კამათზე რომ აღარაფერი ვთქვა. იმისთვისაც კი ნუ დამისვამ შეკითხვებს, რომ რამე გაიგო!" გამოდის, რომ ამ მეცნიერებაში შეკითხვა აკრძალულია, რაც სხვა მეცნიერებებში ცოდნის ნახევარს შეადგენს. აქ მოწაფის ნეფსი უფრო უნდა მოემზადოს ცოდნისთვის, უნარებისთვის, ვიდრე მოქმედებისთვის!

აი, ამასთან დაკავშირებული რამდენიმე მაგალითი. იმყოფებოდა რა ეგვიპტეში, მუსა შუამავალი (ალეიჰის სალამ) ისრაელ ხალხს დაპირდა, რომ თუ ფარაონს გაანადგურებდა, მათ თორას მოუტანდა.. ფარაონის განადგურების შემდეგ ის შეევედრა ალლაჰს, ებოძა თორა. მას ებრძანა თავიდან 30 დღე ემარხულა, შემდეგ კიდევ 10 დღე, რაც საერთო ჯამში 40 დღე გამოვიდა. 40 ღამე ტურში მისი ყოფნის არსი შემდეგშია –ადამიანის მიერ ალლაჰის შეცნობის დიადი განთიადის გამოცხადება შესაძლებელი იყო მხოლოდ მტანჯველი, გაუსაძლისი, საწვალებელი ბნელი საათებ-





ის გატარებით. წარმატების დამდეგი დილა – ეს არის შედეგი მძიმე ღამისა, რომელიც ვარდისფერი განთიადით მთავრდება. მუსა შუამავალმა (ალეიჰისსალამ) იმარხულა 30 დღე, ალლაჰის წყალობით კი არავითარ შიმშილს და წყურვილს არ გრძნობდა.

შემდეგ მას ებრძანა ხიზირის (ალეიჰისსალამ) შესახვედრად წასულიყო. გზაში მას მოშივდა, მისი მოთმინება პირველივე დღეს ამოიწურა,მაგრამ მისი გამოსვლის მომენტიდან ნახევარი დღეც არ იყო გასული. მან უთხრა თავის მეგობარს: „მოიტანე რამე საკვები. ვჭამოთ." ეს მოგზაურობა მუსა შუამავალს (ალეიჰის სალამ) გამოსაცდელად მიეცა. მას შეემატა ცდუნება, რადგან მოგზაურობის დაწყებისთანავე დღის პირველ ნახევარში მოშივდა. მაგრამ მიზანი ტურში ალლაჰთან შეხვედრა და მასთან საუბარი იყო. ამ მოვლენის დიდებულებამ აიძულა დაევიწყებინა საჭმელ-სასმელი. დაევიწყებინა ყველაფერი,ალლაჰის გარდა. ის რომ,იყო რა დიდი შუამავალი მუსა (ალეიჰისსალამ) გაიგზავნა ღმერთისა და საიქიოს საიდუმლოსთან დაკავშირებული სულიერი ცოდნის შესასწავლად და მისაღებად, ძალზე ნიშანდობლივი ფაქტია. და ის რომ შუამავალი მუსა (ალეიჰისსალამ) იმ ადამიანთან გაიგზავნა, ვისაც ეს ცოდნა ჰქონდა, არ არის მისი უარყოფითი მხარე. მაგალითად, მიმარ სინანის (უდიდესი არქიტექტორი) უნარები და მეცნიერული ცოდნა ყველა იმათ ცოდნას აღემატებოდა, ვინც მონაწილეობდა სულეიმანიის მეჩეთის აღმართვაში. ის, რომ სინანმა ისე კარგად არ იცოდა მარმარილოს გამოყენების ტექნიკა, როგორც მარმარილოზე მომუშავე სპეციალისტმა, სუ-





ლაც არ იყო მისი ნაკლი. ვინაიდან ოსტატებიც მის მითითებებს და ინსტრუქციებს ასრულებდნენ, ამიტომ მარმარილოსთან მუშაობის დეტალებიც მისგან უნდა ესწავლათ. ეს კი იმაზე მეტყველებს, რომ შუამავალი მუსა (ალეიჰისსალამ) არ იყო ისეთი შუამავალი რომელმაც ღმერთის შესახებ მეცნიერების ყველა ასპექტი იცის, და რომ არსებობდა ისეთი მეცნიერებაც, რომელიც ალლაჰმა მას არ უბოძა. ეს ცოდნები მას ხიდირის მეშვეობით გადაეცემა, რომელიც მასზე გაცილებით დაბალ საფეხურზე იდგა. ეს ყველაფერი იმის საჩვენებლად ხდება, რომ შუამავლებიც კი ხანდახან უსუსურ მდგომარეობაში იყვნენ ღვთიური მეცნიერების წინაშე. ამას გარდა ეს ხაზს უსვამს იმ ფაქტს, რომ შუამავალი მუჰამმედ მუსტაფა – რომელსაც მიწიერი და იმქვეყნიური სამყაროების ზღვა ცოდნა ჰქონდა – ხარისხი ყველაზე უმაღლესია არსებულთა შორის!

**ო, ღმერთო! ისე გააკეთე, რომ ჩვენი გულები ღვთიურ სინათლეს ასხივებდეს, რომ ჩვენ შევძლოთ ავიღოთ ჩვენი წილი შენი ცოდნების ოკეანიდან და ღირსი გვყავი შენი წყალობების და დიდსულოვნების გამოვლინებისა!**

**ამინ!**









# განთავისუფლება და განმათავისუფლებელი

*ჩემ გონებას ვკითხე – რა არის რელიგია, რწმენა? ჩემ გულის-ყურთან დახრილმა ჩამჩურჩულა: „რწმენა შედგება ზრდილობიანობისა და კარგი ზნისგან.“*

მევლანა ჯალალედინ რუმი

# განთავისუფლება და განმათავისუფლებელი

1400 წელზე მეტი წლის წინ ჩვენი მასწავლებელი მუჰამმედ შუამავალი (სალლალლაჰუ ალეჰი ვა სალლამ), ხაზს უსვამდა რა სტამბოლის მნიშვნელობას, და ასევე დიადი მხედართმთავრებისა და ჯარისკაცების პატივს, რომლებსაც უნდა დაეპყროთ ეს წმინდა ქალაქი, ასე დაეხმარა გამარჯვებაში – საჰაბების ჯარებმა, რომლებიც ერთმანეთს მიყვებოდა, უდაბნოში განვლეს 3000 კილომეტრზე მეტი, რათა იმ პატივის ღირსნი გამხდარიყვნენ, რომელზეც ლაპარაკობდა ალლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) შუამავალი რადგანაც ქალაქის გალავანი ანიუბის რაიონში ბევრ საჰაბთა სასაფლაოდ იქცა, ოსმალური სახელმწიფოს ხალიფების მმართველობის დროს ისევე, როგორც მექასა და მედინაში, აქ ფეხს არ ადგმევინებდნენ სხვა რჯულის მატარებელს. ვინაიდან 20-30 ცნობილ საჰაბთა გვერდით ათასობით უცნობ საჰაბთა საფლავი ისტორიული სინამდვილეა. თვით ეს დიდებული დაპყრობა, რომელიც იყო ამ კამპანიაში მონაწილეობის შემძლე ყველა მორწმუნის სიცოცხლის საქმე, წილად ხვდა ფათიჰ სულთან მეჰმედ ხანს, 1453 წელს (ჰიჯრის მიხედვით 857 წელს). ვინაიდან დრო მოვიდა.

დაპყრობის გადადება აღარ შეიძლებოდა. წმინდა





ყურანის თანახმად დაპყრობის დრო მოვიდა.

იმ დროისათვის სტამბულის დასაპყრობად ყველა შიდა და გარე წინაპირობა მომწიფებული იყო. ფათიჰისა და მისი მეომრების ძალის მთავარი წყარო იყო სასიხარულო შეტყობინება მუჰამმედ შუამავლისგან (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ), ათასობით მორწმუნის კეთილშობილი ენთუზიაზმი, მათ მიერ აღვლენილი ლოცვები, რაც მოწყალედ შეისმინა უზენაესმა ალლაჰმა.

ათასობით მუმინის გული აღვსილი იყო გამარჯვების კეთილშობილური სურვილით, რომელიც მიაღწევდა რა კულიმინაციურ წერტილს, როგორც წვიმის ღრუბლები განიმუხტება და კოკისპირული წვიმა მოდის, გამარჯვებაც გარდაუვალი უნდა ყოფილიყო.

მუჰიიდდინ იბნ არაბი თავის ნაწარმოებში „ფუსუს“ თქვა შემდეგი: „ფარაონმა შუამავალ მუსას (ალეიჰისსალამ) – რომელიც უნდა გამოჩენილიყო – გასანადგურებლად 980 000 უდანაშაულო ყრმა გაჟუჟა. ეს ჟლეტვა მოხდა შუამავალი მუსას (ალეიჰისსალამ) სულიერების გასაძლიერებლად. მიუხედავად იმისა, რომ ფარაონმა და მისმა ოჯახმა ჯერ არაფერი იცოდნენ მუსას შესახებ, მაგრამ უზენაესმა ალლაჰმა იცოდა. ყოველი წართმეული სიცოცხლე მუსას (ალეიჰისსალამ) ეხებოდა, რადგან მიზანი ის იყო.“

სტამბოლის დაპყრობისთვის გაკეთებული ყოველგვარი ძალისხმევა ამყარებდა და აძლიერებდა სულიერებას გამარჯვებისა, რაც აუცილებდად მოხდებოდა. მუსას (ალეიჰისსალამ) გამოჩენა გარკვეულწილად ჰგავს





სტამბოლის აღებას. კიდევ ერთი განსაკუთრებულობა იმაში მდგომარეობს, რომ უზენაესი ალლაჰი აუცილებლად რამენაირი ღირსებით აჯილდოვებს გარკვეული მიის შესასრულებლად თავის მიაე არჩეულ მონას, რათა ეს ღირსება გამოვლენილ იქნას. ფათიჰისთვის დამახასიათებელი გარეგანი და შინაგანი სრულყოფილება ერთ ერთი მიზეზია სტამბულის დაპყრობისა. მისი ღირსება, ყველა მის ქცევაში ვლინდება, ისევე, როგორც ვაკფის (საქველმოქმედო ფონდი) მრავალრიცხოვან საბუთებში. აი, მაგალითად, ერთ-ერთი მათგანი – „ვაკფის დაფუძვნების დოკუმენტი“, რომელიც ფატიჰმა შეადგინა.

*„მე, სტამბულის დამპყრობელი, ალლაჰის უბადრუკი მონა სულთან მეჰმედი, გავიღებ შემოწირულობად დახლებს, 136 ცალს, რომლებიც პირადად ჩემ მიერ არის ნაყიდი სისხლით და ოფლით მოპოვებული ფულით და მდებარეობს ტაშლიკის რაიონში შემდეგი პირობებით:*

*უძრავი ქონებიდან შემოსული მოგებისთვის სტამბულის თითო ქუჩაზე გავამწესე 2 ადამიანი. ეს ადამიანები ვალდებულნი არიან დღის გარკვეულ საათებში შემოიარონ ქუჩები და თან იქონიონ ტარა, რომელშიც ჩაყრილი იქნება დაფხვნილი კირი და ნახშირი და ეს ნაზავი შეაყარონ დახლებს, რაშიც თითოეულს მიეცემა 20 აკჩა. ამას გარდა, მე ვნიშნავ 10 ქირურგს, 10 მკურნალს და 3 სანიტარს ჭრილობების გადასახვევად. ეს ადამიანები ზუსტად განსაზღვრულ საათებში სტამბულის ყველა სახლში მივლენ იმის გასარკვევად, არის თუ არა იქ ავადმყოფი. თუკი იქნება, ეს ადამიანე-*





*ბი უმკურნალებენ, თუ გამოჯანმრთელებას ვერ მოახერხებენ, მაშინ უფასოდ მიიყვანენ „დარ-ულ-აჯაზში“ განსაკურნებლად.*

*ალლაჰმა ნუ ქნას, თუკი საკვები გაჭირდა, ჩემ მიერ დატოვებული 100 ცალი იარაღი გადაეცემა იარაღის სპეციალისტებს. ისინი ტყიან მთებში წავლენ სანადიროდ, რადგან, ალლაჰმა ნუ ქნას, ავადმყოფები საკვების გარეშე არ დარჩნენ. ნადირობა არ შეიძლება იმ სეზონზე, როდესაც ხდება პატარა ცხოველების გამოკვება დედის მიერ, ან კვერცხის დებისა და გამოჩეკვის დროს. ამას გარდა ჩემ ქალაქში ჩემ მიერ აგებულ საქველმოქმედო დაწესებულებებში უნდა გამოიკვებონ შაჰიდთა ნათესავები და ახლობლები! თუ ისინი თვითონ არ მოვლენ საჭმელად ან სახლში არ წაიღებენ საკვებს, შებინდებულზე, დახურული ჭურჭლით სახლში მიეტანოთ ისე, რომ არავინ უცხომ ეს არ დაინახოს.“*



როგორც ვხედავთ, ფათიჰმა ძალზე დელიკატური წესები დაადგინა საზოგადოების იმ წევრებისთვის, ვისაც დახმარება სჭირდება. ის იღებს ზომებს ისეთი უსიამოვნო ფაქტების მიმართ, როგორიცაა ქუჩაში გადაფურთხება, რაც, სხვათა შორის, მაშინ იშვიათი იყო. როცა იძლევა ავადმყოფების ნანადირევით გამოკვების ბრძანებას, ის ნადირობას კრძალავს იმ სეზონზე, როდესაც ხდება პატარა ცხოველების გამოკვება დედის მიერ, ან კვერცხის დებისა და გამოჩეკვის დროს, ანუ ყურა-

დღებას აქცევს იმას, რომ არ დაირღვეს ეკოლოგიური წონასწორობა. გულმწყალებისა და თანაზიარობის გამოხატვასთან ერთად ის ცხოველების უფლებებსაც იცავს. ეკოლოგიაზე ზრუნვი ეს 500 წლის წინანდელი ფაქტი ძალზე ნიშანდობლივია, მაშინ როდესაც გარემოს დაბინძურება და ეკოლოგიური წონასწორობა ის პრობლემებია, რომლებიც პლანეტას ცუდ მომავალს უქადის.

რაც შეეხება შახიდების ნათესავებისთვის სახლში საკვების მიტანას ყველასგან უჩუმრად, იდეალური მაგალითია ადამიანის ღირსების დაცვისა, ასევე სამაგალითო შემოწირულობაა, რომელსაც ანალოგი არ აქვს. ეს არის გამონაკლისი მაგალითი კარგი ტონის, დელიკატურობის და ზნეობრიობის წესების შესწავლისა!

მევლანა ჯალაედინ რუმიმ თქვა:

*ჩემ გონებას ვკითხე – რა არის რელიგია, რწმენა? ჩემ გულის-ყურთან დახრილმა ჩამჩურჩულა: „რწმენა შედგება ზრდილობიანობისა და კარგი ზნისგან.“*

ყველა ეს გამოვლინება არის ნათება, ბრწყინვალება მისი პიროვნების სულიერი სიმწიფისა და სრულყოფილებისა. ეს ისლამისთვის მახასიათებელი მაგალითია ადამიანის და ყოველი სულიერის მმიმართ მზრუნველი, ყურადღებიანი დამოკიდებულებისა. ეს არის მემკვიდრეობა, რომელიც შეიძლება მთელმა კაცობრიობამ გამოიყენოს. ეს არის ხასიათის უდიდესაი თავისებურება, რაც დღეს დაკარგულია. რა მოგვივიდა ადამიანებს?

ღირსება დავკარგეთ და მის დასაბრუნებლად გაუბედავად ვიღწვით.

აწ გარდაცვლილი პოეტი ნაჯიბ ფაზილი თავის ნაწარმოებს „ატა სენფონი“ „ასე ამთავრებს“ ერთი მუჯაჰიდი ბრუნდებოდა რა თავის სოფელში, სადაც დიდი ხანი არ ყოფილა, აღმოაჩენს, რომ სოფელი დანგრეულია და კაციშვილი არ ჭაჭანებს. ის შემთხვევით შემხვედრ მოხუცს ეკითხება: „მამა, ეს სოფელი ასე დანგრეული და უკაცრიელი ხომ არ ყოფილა? აქ მშვენიერი ხალხი ცხოვრობდა, რომლებსაც ასევე მშვენიერი ცხენები ჰყავდათ.“ მოხუცმა უპასუხა: „შვილო, ის მშვენიერი ადამიანები მოაჯდნენ იმ მშვენიერ ცხენებს და გააჭენეს.! მას მერე უკან არავინ დაბრუნებულა.“

**ო, ღმერთო, ნუ წაართმევ ფათიჰის მემკვიდრეებს მათი მფარველი ალლაჰის მეგობრების გზით სიარულის უფლებას!**

**ამინ!**





# სევდიანი დღესასწაული

„თუ შენ გაქვს სული, მოაწყვე შემოვლა შენი სულის ქააბის გარშემო.“

მევლანა ჯალალედინ რუმი

## ᲡᲔᲕᲓᲘᲐᲜᲘ ᲓᲦᲔᲡᲐᲡᲬᲐᲣᲚᲘ

შეცდომები, ცდომილებები და, როგორც მათი შედეგი, ტანჯვა-წამება იწყება ადამიანის ამ ქვეყანაზე გაჩენის მომენტიდან. რადგან ჩვენმა წინაპარმა ადამმა (ალეიჰისსალლიამ) ასევე ღვთიური ნების თანახმად დაუშვა ზალლია (შეცდომა), ის იქნა გამოგზავნილი სამოთხიდან დედამიწაზე, სადაც მას პირველი სატანჯველის გადატანა მოუხდა. მიწას, რომლისგანაც იყო შექმნილი შუამავალი ადამი (ალეიჰისსალიამ), წილად ხვდა 39 წელი სევდის და 1 წელი სიხარულის. აი, რამდენად ძველია სევდის და მწუხარების სიჭარბე სიხარულზე:

ადამიანის ცხოვრება იწყება ტანჯვით, რომელსაც დედამისი განიცდის მისი გაჩენისას და მისი ტირილით. ხოლო ცხოვრების ბოლოს იგი გამოჰყავთ სამოგზაუროდ მარადისობაში, მისი სულის ხორცისგან მოშორებით... თუ დროის ამ პერიოდს – ადამიანის დაბადების და სიკვდილს შორის, შევხედავთ სულის თვალებით, დავინახავთ, რომ მისი ცხოვრება სავსეა ტანჯვით, იმედგაცრუებით, ტანჯვის გამომწვევი სიტუაციებით და ასევე სავსეა ცარიელი, ცრუ ვნებებით. მხოლოდ დიადი სულის ადამიანებისთვის, რომელთაც გადალახეს თავიანთი უზრუნველობა და შეიცნეს იმ





სამყაროს ჭეშმარიტება, რომელშიც მოვიდნენ, მიწიერი სამყარო მათი გამოსაცდელი ადგილია, სიკვდილი კი – შეხვედრაა უზენაეს ალლაჰთან. მევლანა მთელი თავისი ცხოვრება ჟინით ელოდა ალლაჰთან შეხვედრის მომენტს...

ადამიანი თავისი წარმატებებით, რომელთაც წარმავალი სამყაროს სცენაზე მიაღწევს და რომელიც დაკავშირებული მის არსთან – ნეფსთან, იმ პატარა ბავშვის მსგავსია, რომელიც ზღვის ნაპირზე თამაშობს და განწირულია იმისთვის, რომ მას და მის პატარა სახლებს, რომლებიც მან ქვიშისგან გამოძერწა და მის ყველა სათამაშოს მოქცევის ტალღა ჩამორეცხავს.

მიზეზი ადამიანის შექმნისა – არის უზენაესი ალლაჰის მსახურება, თავის ღმერთის შეცნობა და თავისი ნეფსის აღზრდა და კონტროლი მასზე. მიწიერ ცხოვრებაში ზოგიერთი სუბიექტური და სოციალური ფაქტორი იწვევს ადამიანში ბუნებრივ მოთხოვნილებებთან დაკავშირებულ გრძნობებს, ხოლო ზოგიერთი კი – სულიერ გრძნობებს. დღესასწაულები ამძაფრებენ და იწვევენ ადამიანში ისეთ გრძნობებს, როგორიცაა გულმოწყალება, თანაგრძნობა, ალტრუიზმი, ისინი იწვევენ სიხარულის განცდას ადამიანში და მის სურვილს სხვა ადამიანებიც გაახაროს. დღესასწაულებს სიხარულის განცდა მოაქვთ არა ინდივიდისთვის, არამედ მთელი საზოგადოებისთვის, აძლევენ რა საშუალებას საზოგადოების ყველა წევრს, გაიზიაროს აღმაფრენის გრძნობა. ამას გარდა, დღესასწაულები გვაძლევენ საშუალებას, განვიცადოთ ძმობისა და ერთიანობის გრძნობა მუმინებთან. ჰადისო – კუდსში





უზენაესმა ალლაჰმა თქვა:

„მე ვერ ვეტევი დედამიწისა და ზეციერ სივრცეში, მაგრამ ვეტევი ჩემი მართლმორწმუნე მონის გულში!“

ღვთის წყალობით დღესასწაული ეს სიყვარულია, სინაზე, დელიკატურობა, თანადგომა და დახმარება!..

სადღესასწაულო დღე უნდა დავიწყოთ იმით, რომ გავახაროთ დამწუხრებული, დაობლებული და გაწამებული ადამიანების გულები. ჰადისების თანახმად, დღესასწაულის მილოცვა უნდა დავიწყოთ ჩვენი წასული ნათესავების მონახულებით, რომლებიც ყველაზე მეტად ელოდებიან ჩვენგან დახმარებას, წყალობასა და სინაზეს... ეს მდგომარეობა საშუალებას გვაძლევს დავიამოთ განშორების სევდა, რომელიც არსებობს ცოცხლებსა და გარდაცვლილებს შორის. ეს არის ერთგულებისა და სიმტკიცის გამოჩენა, ვალის მოხდა სხვა სამყაროში წასულების მიმართ სამოწყალო სადაყისა და მოსახსენიებელი ლოცვების, ყურანის კითხვის საშუალებით. ჩვენი წინაპრები სასაფლაოს ყოველთვის ქალაქების ცენტრებში აწყობდნენ, რათა ადამიანებს, დაინახავდნენ რა თავიანთ დასასრულს, შეძლებოდათ, ჭკუის სასწავლებელი და გამაფრთხილებელი გაკვეთილი მიეღოთ მათი ყურებით.

სამყაროს სიამაყემ შუამავალმა მუჰამადმა (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) თქვა:

*„მე თქვენ დაგიტოვეთ ორი მოძღვარი, მათგან ერთი მოლაპარაკეა, ხოლო მეორე – მდუმარე. მდუმარე მოძღვარი – სიკვდილია, მოლაპარაკე კი – წმიდათა წმიდა ყურანი!“*





ხოლო შემდეგ თავის ჰადისში სამყაროთა წყალობამ თქვა:

*„გარდაცვლილი ადამიანი მსგავსია ჭაობში მოხვედრილი ადამიანის. იგი დახმარებას ითხოვს.“*

*მიწიერი სამყარო – ეს უცხო ქვეყანაა სულისთვის, რომელიც იმყოფება მარადიულობასა და უსასრულობას შორის...*

*დღესასწაული ამ უცხო, ტანჯვითა და სიმწრით სავსე სამყაროში – დღეა სიხარულისა, რომელიც ღმერთმა თავაზიანად გვიძღვნა...*

*მაგრამ, ჭეშმარიტი დღესასწაულები ხორციელდება ჭეშმარიტი მსხვერპლის წყალობით.*



როდესაც შუამავალი იბრაჰიმი (ალეიჰისსალიამ) უდიდესი მორჩილებით აპირებდა მსხვერპლად გაეწირა თავისი შვილი ისმაილი (ალეიჰისსალიამ), უზენაესმა ალლაჰმა გამოუგზავნა მას ყოჩი (ცხვარი) ხოლო ისმაილი კი (ალეიჰისსალიამ) აჩუქა მამას. ეს იყო დასაწყისი დღესასწაულებისა, რომლებიც გაგრძელდება მომავალშიც განკითხვის დღემდე. და ომში გამარჯვება აუცილებლად მოდის შაჰიდებად დაცემულ მსხვერპლთა წყალობით და დღესაც ბოსნია ჰერცოგოვინის, პალესტინის, ქაშმირის ჭეშმარიტი შაჰიდები – მომავალი გამარჯვების მაუწყებლები არიან! ეს გამარჯვების ნაბიჯების ხმაა! ჭეშმარიტება მდგომარე-





ობს იმაში, რომ თავისი უფლის მონები ვერ გახდებიან მონების ტყვეები. ზუსტად ისევე, როგორც შეუძლებელია, წარმოიდგინო ლომი გალიაში, ასევე შეუძლებელია, მუმინი წარმოიდგინო ტყვედ! მუმინი – ზინდანის საპყრობილის ყველაზე შორეულ კუთხეში მყოფიც კი ან ბორკილებშებმული ხელ-ფეხზე – მაინც არ არის ტყვე. იგი თავისუფალია! რადგან მოწყალე ალლაჰის დაცვის ქვეშ იმყოფება. მას არ შეუძლია, გახდეს მონა მანამდე, სანამ მას თავს არ მოკვეთენ.

რამეთუ იგი ემორჩილება თავის ღმერთს! რამეთუ უზენაესი ალლაჰი ტყვედ გახდომის უფლებას არ მისცემს მას, ვინც მას თაყვანს სცემს! მათი სიცოცხლე უფრო ხანგრძლივი იქნება, ვიდრე სიცოცხლე მათი ჯალათებისა! შესაძლებელია, ყოვლად მოწყალე ალლაჰმა მისცეს წყალობა მათ მარადიულ სულიერ ცხოვრებას. ასე გაგრძელდება „უკვდავთა საგვარეულო ნუსხა“ განკითხვის დღემდე! ისტორიის ყველა ოქროს ფურცელი მოწმობს იმას, რომ სულიერ მამაცთა ცხოვრება, ალლაჰის გზაზე გულად მებრძოლთა ცხოვრებაც უკვდავია. მაგრამ, თუ ომის დროს „ცოცხალი მკვდრები“ იღუპებიან და არა ჭეშმარიტი მსხვერპლნი, ასეთი ომები არ მთავრდება გამარჯვებით. ისინი დამარცხებით მთავრდება. მათში არის სიმწარე დანაკლისისა და დანაკარგების. ინგლისელები ჩანაქქალეს ბრძოლის წინ იძახდნენ: „ჩვენ ჩინაქქალე დავიპყარით 8 საათში!“ მაგრამ მათ მაინც დამარცხება იწვნიეს, რადგან იმ ბრძოლაში ჭეშმარიტ მსხვერპლად – შაჰიდად 250 000 მეომარი დაეცა. ხოლო ჩვენმა გმირულმა არმიამ თავისი მსხვერპლად გაღებული 250 000 ერთ-

გული მეომრის წყალობით გაათავისუფლა ანატოლია, რომელიც ისლამის უკანასკნელი სადარაჯო პოსტი იყო, მოიპოვა დიდი გამარჯვება...

სულთან I მურად ხანი კოსოვოს იმ დროს მიადგა, როდესაც მტვრიანი ნისლის გამო არაფერი ჩანდა... ნამაზის ორი რაქაათის შესრულების შემდეგ, თვალზე სიმწრის ცრემლებით მან შემდეგი ლოცვა წაიკითხა: *„ო, უფალო! თუ ამ ქარიშხლის მიზეზი – შენი უსუსური მონა მურადის მიერ ჩადენილი ცოდვებია, ნუ დასჯი უდანაშაულო მუსლიმანთ!*

*ჩემო ალლაჰო, ისინი მხოლოდ იმის გამო მოვიდნენ აქ, რომ ედიდებინათ შენი სახელი, ეცნობებინათ ისლამის შესახებ! ალლაჰო! რამდენჯერ დამეხმარე გამარჯვებების მოპოვებაში! შენ ყოველთვის იღებდი ჩემს ლოცვას! მე ისევ მოგმართავ დახმარებისთვის! გთხოვ, ისმინე ჩემი მუდარა! გამოგვიგზავნე წვიმა! დაე, გაქრეს მტვრის ეს ღრუბელი... და მაშინ ჩვენ გარკვევით დავინახავთ მეომარ – ქაფირებს და შევებრძოლებით მათ პირისპირ!.. ო, ღმერთო! ყველაფერი შენ გეკუთვნის, სიმდიდრეებიც და ეს შენი მონაც. მე სუსტი მონა ვარ შენი... შენ ყველაზე უკეთ იცი ჩემი ზრახვები, ჩემი საიდუმლოებები...*

*ჩემი მიზანი არ არის სიმდიდრისა და ქონების მოხვეჭა. მე მწყურია მხოლოდ ერთი – შენი კმაყოფილება! ო, ღმერთო! არ დაუშვა შენი მართლმორწმუნე მუსლიმანების ურჯულოების ხელით დაღუპვა!..*

*მათთვის ალბათ მოსაწონია ასეთი გამარჯვება, რათა დადგეს დღესასწაული ყველა მუსლიმისთვის! თუ მოისურვებ, დაე, ეს შენი მონა მურადი გახდეს*





*შენთვის მორთმეული მსხვერპლი ამ სადღესასწაულო დღეს. ო, ღმერთო! ნუ დაუშვებ იმას, რომ მე გავხდე მიზეზი ამდენი მეომარი მუსლიმის დაღუპვისა!*

*დაეხმარე მათ და აჩუქე გამარჯვება!*

*მე მზად ვარ, საკუთარი სიცოცხლე გავწირო მათთვის, შენ ოღონდ მიმიღე შეჰიდების რიცხვში! მზად ვარ, ისლამის მეომრებისთვის საკუთარი სული მივცე! დაე, იგი იქცეს იმ მუმინების ბედნიერებისთვის შეწირულ მსხვერპლად!.. შენ მე გაზად გაქციე! ხოლო შემდეგ, გემუდარები, ინებე მაქციო მე შაჰიდად!*

*ამინ!“*

გარკვეული დროის შემდეგ გამოჩნდა მადლიანი ღრუბლები, საიდანაც ბარაქიანი თავსხმა წვიმა წამოვიდა. ქარი ჩადგა, მტვერი ჩაწვა... მტერი, მძიმე ბრძოლის შემდეგ, პანიკით შეპყრობილი გაიქცა... სულთან მურადის ლოცვა მიღებულ იქნა ღმერთის მიერ. გამარჯვება მოპოვებულ იქნა. შენდეგ კი ასრულდა სულთან მურადის სურვილი, მიეღო შაჰიდის სიკვდილი. შეჰიდის სიკვდილით დაცემის წინ სულთნის უკანასკნელი სიტყვები ასეთი იყო: „თუ ისლამის გამარჯვება დაკავშირებულია იმასთან, რომ მე შეჰიდი ვხდები და, თუ უზენაესი ალლაჰი ინებებს, შევსვა დიდმოწამის შერბეთი, გავხდები რა შეჰიდი, როგორც მას ვემუდარებოდი, ეს იმის ნიშანი იქნება, რომ მან ინება, მიეღო ჩემი ლოცვა! ღირსება და პატივი ალლაჰს, რომ ჩემი ცხოვრება მას შემდეგ მთავრდება, როცა მე საკუთარი თვალით დავინახე ისლამის მეომრების მიერ მოპოვებული *გამარჯვება!*

*ამიერიდან და მომავალშიც ჩემი გამარჯვებული მეომრებისა და ჩემი სახელმწიფოს დაცვას ჩემს ღმერთს გადავაბარებ!..“*

ამ სიტყვების შემდეგ კეთილშობილი სულთანი მურადი, შაჰიდის მეწამულისფერი სისხლით შეღებილი, გადავიდა ღმერთთან და მარადისობას შეუერთდა.

დღეს კოსოვა არის მემკვიდრეობა, რომელიც დაგვრჩა მურად ხანის წმინდა სისხლის სანაცვლოდ.

იმდროინდელი სერბეთი იგივეა, რაც ახლანდელი. არაფერმა არ განიცადა ცვლილება სწრაფმავალი დროის გარდა. ნუთუ ჩვენ, ვართ რა კოსოვოსა და ბოსნიის ნამდვილი შთამომავლები, არ ვგრძნობთ თხოვნილებას, ჩავაბაროთ ანგარიში საკუთარ თავსა და ისტორიას?! საინტერესოა, როგორ ვაპირებთ, მოვულოცოთ დღესასწაული ჩვენს შეჰიდებს ბოსნია ჰერცოგოვინაში? ყარაბაღში, პალესტინასა და ქაშმირში? როგორი უნდა იყოს სადღესასწაულო მილოცვა ჩვენი შთამომავლობის მისამართით? როგორ შეიძლება, ეს დღესასწაული შეეხოს დაღლილ, მარტო დარჩენილ გულებს, ობლებს, შევიწროებულებსა და გაწამებულებს ფრთებმომტვრეული ჩიტის მსგავსად? მათი ერთი ღიმილი გვჩუქნის დღესასწაულის ნამდვილ თაიგულს და გამოიწვევს ჩვენში გაზაფხულის ასოციაციას...

და მევლანამაც „მასნავი“-ში ინება ასე ეთქვა:

*„თუ შენ გაქვს სული, იხეტიალე შენი სულის ქააბას გარშემო, რადგან ქააბას ჭეშმარიტი მნიშვნელობა, რომელსაც შენ მიწისგან ნაგებად თვლი, – სულია....“*

*„უზენაესმა ალლაჰმა დააწესა, როგორც ფარდი,*

*შევასრულოთ რელიგიური სვლის რიტუალი ტავაფი თავისი მოხაზულობით თვალით ხილული ქააბას გარშემო, რათა მოიპოვო განწმენდილი ტალახისა და ჭუჭყისგან სულის ქააბა!“*

ნაღველმა იუნუს თავის ლექსში ათქმევინა:

*ორი სამყაროს უბედურება მას,*

*ვინც ვიღაცის გული გატეხა!*

ხოლო შემდეგ პატარა ლექსში იგი ასე ამბობს:

*ათასობით ჰაჯობას სჯობს,*

*რომ მოიგო ერთი გული,*

*იუნუს ემრე ასე ამბობს,*

*შენც არ დარჩე დაჩაგრული.*

ყველა მუსლიმის გული უნდა სცემდეს უნისონში. დღესასწაულის ჭეშმარიტებას უნდა მივუდგეთ ერთმანეთისთვის გაწეული დახმარების სიხარულით! ამაში წარმატებამიღწეულმა ღვთის მონებმა შეძლეს ნეფსის ყველა დაბრკოლების გადალახვა და აღმოაჩინეს საკუთარ თავში ჭეშმარიტი ადამიანური არსი. რადგან კეთილშობილური საქციელი, მოქმედება – ჩვენი სულების გათავისუფლების გამოვლენაა არაშორსმჭვრეტელობის საფარველისგან, რომელსაც ალყაში ჰყავს ჩვენი სულები! და მაშინ დღესასწაული მთელი კაცობრიობის სულების გაკეთილშობილების განსაკუთრებულ საშუალებად იქცევა!

**რა ბედნიერები არიან ისინი, ვინც ჩაწვდა დღესასწაულის ჭეშმარიტებას და გამოიყენა ეს საშუალება!**



# მეგობრობა

თუ შენ ვარდის წყალი ხარ, შენი არსებობის გარემო ეს სინათლით გაბრწყინებული სახეებია; თუ შენ ცალახი ხარ, ყველგან ღელვა მიგაქვს! შეხედე კეთილსურნელებების გამყიდველის ვიტრინებს. ყოველი მათი სახეობა იმავე სახის კეთილსურნელებებისგან იძენს სილამაზეს... როდესაც ერთი სახეობა ერთიანდება თავისნაირვე სახეობასთან, ამაში მდგომარეობს განსაკუთრებული სილამაზე. უზენაესმა ალლაჰმა გვიბოძა წიგნები და გამოგვიგზავნა შუამავალი იმისათვის, რომ სუფთა, წესიერი ადამიანები გამოვარჩიოთ საძაგელი ადამიანებისგან. თუ შენი აზრები, მსჯელობები მშვენიერია, შენ თვითონაც მშვენიერი ხარ. თუ ყველა შენი ფიქრი ვარდზეა, შენი არსებობის გარემო ასევე ვარდების ბაღია!

**მევლანა ჯალალედინ რუმი**

# მეგობრობა

ამ სამყაროში წარმოქმნილ სურათში, სადაც ორი საპირისპირო რამ ერთმანეთს ავსებს, ერთ-ერთი მთავარი თვისება – ჰარმონიაა. მცირე მასშტაბის დისჰარმონია – არის ანარქია, ხოლო სამყაროს მასშტაბებში – არეულ-დარეულობა.

ურთიერთსაწინააღმდეგო თვისებების არსებობა სულიერ და უსულო ქმნილებებს შორის, მათი საერთო თვისებების გვერდით, არის თავისებურება, რომელიც ეყრდნობა ღვთაებრივ განსაზღვრას. მაშინ, როცა ურთიერთსაწინააღმდეგო პოლუსები ფიზიკურ სამყაროში ერთმანეთს იზიდავენ, მსგავსად ელექტრონული დენისა, ცოცხალ ქმნილებათა სამყაროში ხდება საწინააღმდეგო. ანუ სულის მფლობელი ქმნილებები ისწრაფვიან შექმნან ერთი მთლიანობა მეგობრული ურთიერთობის დამყარებით თავის მსგავსებთან და არა თავის საპირისპიროებთან. გაიგივებისკენ მიდრეკილება, წარმოშობილი იმის გამო, რომ ყოფიერებას ერთიანი საფუძველი აქვს, ამ სამყაროში უზენაესის ძლიერების გამოვლენაა. მაგრამ იმის საწინააღმდეგოდ, რომ არაორგანულ სამყაროში ერთმანეთისკენ მიიზიდებიან ერთმანეთის მიმართ საპირისპირონი, ცოცხალ არსებათა სამყაროში ხდება ამის საწინააღმდეგო მოვ-





ლენა. და ხდება იგი სუბიექტქივიზმისა და ეგოიზმის მიზეზით. მართლაც, ყველა სულიერი არსების მთავარი მიდრეკილება ეგოიზმია. ხოლო თავის აპოგეას ამ გრძნობის გამოვლენა აღწევს ადამიანში. და ამიტომაც, ყველაზე ძნელად ალლაჰთან მიახლოების გზით მოსიარულე ადამიანი თავის თავში ამოძირკვავს მისწრაფებას ლიდერობისკენ და პოლიტიკისკენ. ადამიანში კულმინაციამიღწეული ეგოიზმის და მასთან დაკავშირებული სიყვარულისა და სიძულვილის გამოვლინებების ზედმიწევნითი ანალიზი გვიჩვენებს, რომ მათ შეიძლება იარსებონ ადამიანში მთელი მისი ცხოვრების განმავლობაში. ამასთან, მსგავსების არსებობის შემთხვევაში ადამიანი მიისწრაფვის სიყვარულისკენ, ხოლო განსვავების არსებობისას – სიძულვილისკენ. ასეთ შემთხვევაში ირკვევა ჭეშმარიტება, რომელიც მდგომარეობს იმაში,რომ ადამიანს მხოლოდ საკუთარი თავი უყვარს. აი, რატომ შეიძლება, ადამიანი მოიხიბლოს სხვა ადამიანით იმდენად,რამდენადაც ის მეორე ადამიანი ჰგავს თვითონ მას. აი, ასე შუამავალ იაკუბის (ალეიჰისსალიამ) სულმა, დაინახა რა იუსუფში (ალეიჰისსალამ) თავისი არსი და მისთვის დამახასიათებელი თვისებები, გაუთვიცნობიერებლად შეიყვარა იუსუფი (ალეიჰისსალამ).

ეს მოვლენა იმდენად არის გამეფებული სულიერ ქმნილებებს შორის და ცხოველებშიც კი, რომ ხალხში გავრცელებულია იგავი, რომელშიც მოთხრობილია ამის შესახებ.

ერთ ბულბულს უბრძანეს:

„იმღერე!" – მან არ იმღერა.

„იმღერე!" – უთხრეს კიდევ ერთხელ. მან არ იმღერა და, ბოლოს, როცა ბულბულს დაემუქრნენ, უთხრეს, რომ მოათავსებდნენ ოქროს გალიაში ყვავის გვერდით, ის, შეშინებული გალიაში მისთვის უცხო ჩიტთან ერთად ყოფნის პერსპექტივით, ამღერდა...

ამ იგავის საშუალებით, ხალხი უბრალოდ და ხატოვნად გამოხატავს ჭეშმარიტებას, რომლის ახსნასაც ჩვენ ვცდილობთ, განვიხილავთ რა მას ღრმად და ყოველმხრივ. კიდევ უფრო ლამაზად არის გამოხატული ეს ჭეშმარიტება ალეგორიული ფორმით მევლანას ერთ-ერთ მოთხრობაში:

*„მონადირემ მის მიერ დაჭერილი ჯეირანი ერთ თავლაში ვირებთან და ხარებთან ერთად მოათავსა. დაბნეული და შეშინებული ჯეირანი თავლას აქეთ-იქით აწყდებოდა. საღამო რომ მოახლოვდა, მონადირემ დაუდო ცხოველებს წინ თივის გროვა. ვირები და კამეჩები მადიანად, ენერგიულად შეუდგნენ ჭამას. ჯეირანი კი ხან დაფრთხებოდა, ხან თვალებს იწმენდდა, რომლებშიც თივიდან მტვერი ეყრებოდა. ამგვარად, ეს დახვეწილი და ნაზი ცხოველი, რომლის კუჭი ამბრისა და მუშკის სურნელს იყო მიჩვეული, განიცდიდა ტანჯვის-წამებას ამ თავლაში. ერთ-ერთმა ვირმა აგდებით უთხრა მეორეს: „ჩუმად! ეს ცხოველი თავისი ზნით ფადიშაჰების და ბატონების მსგავსია!" ამ ლაპარაკში მესამე ვირი ჩაერია და თქვა: „თუ ასეა, დაე, ავიდეს ის ფადიშაჰის ტახტთან თავაზიანად, რომ მას დაეყრდნოს!" სხვა ვირმა, რომელიც მომხდარს თვალს ად-*





*ევნებდა, მიიპატიჟა ჯეირანი თავის საჭმელად. ჯეირანმა უპასუხა: „არა! მე სრულიად არ მაქვს მადა!“ ვირმა წარმოთქვა: „ვიცი, რომ შენ ჭირვეულობ!“ ჯეირანმა მისი სიტყვების საპასუხოდ თქვა: „მე ვსეირნობდი მწვანე ბალახზე, ვენახებსა და ბაღებს შორის, იქ, სადაც ჩამოდიოდა ნაკადული – სუფთა, გამჭვირვალე, ბროლივით წყლით და ვტკბებოდი უზენაესი ალლაჰის ქმნილებით. თუ მე მიწერია, გამოვცადო ასეთი ტანჯვა, როგორ შევძლებ, უცებ შევცვალო ჩემი სულის მდგომარეობა? მე ვჭამდი, ჭირვეულად ვყნოსავდი სუმბულს, ტიტებსა და რეჰანს. აღფრთოვანებული ვადევნებდი თვალს ღვთაებრივი ძლიერების დინების ჰარმონიას და, აი, ზუსტად იმ დროს, როდესაც ვიმყოფებოდით წყაროებთან და ვსვამდით წყალს ყლუპებით, ვტკბებოდით სულის ამ აღფრთოვანებით, ჩვენი თვალები კი ინამებოდა მხიარულად მოჩუხჩუხე წყაროს საოცარი ჰანგებით, მონადირეები უეცრად დაგვადგნენ თავზე....“ ერთი ვირი გამოეხმაურა: „იტრაბახე, იტრაბახე! უცხო მხარეში ადვილია, ილაპარაკო ტყუილები!“ ჯეირანმა უპასუხა: „ჩემს სიტყვებს დაადასტურებს მუშკის სუნი, რომელიც ჩემი კუჭიდან ამოდის, ეს კეთილსურნელების, ამბრის სურნელია. თქვენს მდგომარეობას კი თავად ხედავთ! ამიტომ ჩემი სიტყვები, შეიძლება, სიცრუედ მოგეჩვენოთ. მე ვარ თქვენ შორის სრულიად მარტო, უბედური, დაუცველი და უცხო თქვენთვის...“*

მევლანა ჯელალედინ რუმი აბსტრაქტულ საგნებს, რომლებიც ძნელად ექვემდებარება ადამიანის ცნობიერებას, მკითხველს აწვდის უბრალო და მისაწვდომი ფორმით. რადგან დაპირისპირებულნი ერთმანეთს





ვერ ეგუებიან, მან მოიყვანა მაგალითი, წარმოადგინა რა თავის იგავში ცხოველთა სახეები, რომლებიც სრულიად საპირისპირო თვისებებს ატარებენ. ჯეირანი ყველაზე დახვეწილი და ნატიფია ცხოველებს შორის. ჯეირანებზე ნადირობის დროს, რომლებიც წყაროებთან ძოვენ, მონადირეები ნადირობაში მონაწილეობის მისაღებად იწვევენ მუსიკოსს, რომელიც ნეიზე (სალამური) (?მთარგმნ.) უკრავს.

ყველა ჯეირანი, რომელიც შორიახლოს ბალახს ძოვს, ერთად იყრის თავს, რომ მოისმინოს ნეის (?) მწუხარე, გულისამაჩუყებელი ჰანგები...

მათ თვალებსა და სულებს ცრემლი უფარავს... და ამ დროს, უგულო, დაუნდობელი მონადირეები მიამწყვდევენ მათ ხაფანგში და იწყებენ მათზე ნადირობას. ისინი სწირავენ ამ მგრძნობიარე, დახვეწილ ცხოველს სასიკვდილოდ ამბრის და მუშკის გამო, რომელიც მისგან მოდის. ასევე მისი ხორცის და ტყავის გამო...

ვირები და ხარები კი უხეში ცხოველები არიან, რომლებიც მხოლოდ თავიანთი ხორცის მოთხოვნილებებით ცხოვრობენ. მათ თავისი ხმის ბგერებივით საძაგელი და ულამაზო გარეგნობა აქვთ.

მევლანა ჯელალედინ რუმი, რომელმაც თავისი ანტიპოდების გვერდით მყოფი ადამიანების ტანჯვაწამება ცხოველების მაგალითზე გამოხატა, შემდეგ სიტყვებს წარმოთქვამს თავის ბრძნულ ბეითებში:

*„თუ ვინმეს მოათავსებენ ვიღაცის – თავისი საპირისპიროს გვერდით, ეს მას სასიკვდილო ტანჯვას მოუტანს.“*





*„ღმერთთან ახლოს მყოფი ადამიანი ძალიან იტანჯება თავისი ხორცის მიზეზით. რამეთუ მისი სულის ფრინველი მიჩვეულია ერთ გარემოს, სადაც მის გვერდით არსებობს კიდევ ხორცი – სრულიად უცხო სულისათვის.“*

*„ფრინველებს თუ შევადარებთ, სული მსგავსია ბულბულის. ხორცი კი – ყვავია. ბულბულს დაჭრიან ბუები და ყვავები და ის იტანჯება მათთან ერთად ერთ სივრცეში ყოფნით.“*



„სულის ბულბული იტანჯება და კვნესის, იმყოფება რა ეგოისტური ბუნების მქონე ბუების და ყვავების საზოგადოებაში“.

წმინდა ყურანში ნათქვამია:

**„იმ დროს, როცა მე სული შთაგბერეთ...“** (სურა ხიჯრი, აიათი 29)

სხეულის ამ საპყრობილეში სული ღმერთის წყალობით ჩასახლდა. სულის ჩასახლების ეს ფაქტი ადამიანის გონებისთვის მიუწვდომელია. ქვეცნობიერად ადამიანი ნატრობს და მიისწრაფვის სამყაროსკენ, საიდანაც ის დედამიწაზე მოვიდა. ის თავისუფალი არ არის, იმყოფება რა ხორცის ტყვეობაში. და მისთვის უცხო სამყაროში ის ხმება სულების სამეფოს ნატვრაში. ეს მონატრება გრძელდება მანამ, სანამ ადამიანი იმყოფება პირისპირ თავისი ხორცისა-ნაფსის. შთამომავლობა, სიმდიდრე, მდგომარეობა და სტატუსი





საზოგადოებაში, რომელსაც მიწიერი ვნებების დასაკმაყოფილებლად აღწევენ, არის მხოლოდ თავის ნუგეში, გართობა.

ადამიანი აშენებს თავის წარმოდგენაში ილუზორულ სამყაროს, განვლის რა უაზროდ ცხოვრებას – შეპყრობილი ათასი ეჭვით, საწუხარით.... სულის მდგომარეობა სხეულში შეიძლება შევადაროთ ჯეირანის მდგომარეობას ვირებს შორის. როგორც ჯეირანია უცხო ვირებისთვის, ისე სხეულში მოქცეული სული არის განცდებში, რადგან უცხოა იმ სხეულისთვის.... სულის ალტრუიზმი უხერხულად გრძნობს თავს სხეულის ეგოიზმის გვერდით.

ეს ორი ურთიერთსაპირისპირო რამ განწირულია ერთად ყოფნისთვის, იმყოფება რა ერთმანეთში მუდმივი ბრძოლის მდგომარეობაში... ამ იგავს სხვა კუთხით რომ შევხედოთ,დავინახავთ,რომ ადამიანები,რომლებიც დახვეწილ და კეთილშობილურ სულს ფლობენ, უმეცარ ცინიკურ ადამიანებს შორის განიცდიან ტანჯვას, რომელიც სასიკვდილო ტანჯვაზე უარესია. ყველაზე მეტად ასე იტანჯნენ შუამავლები და ევლიები (წმინდა ადამიანები). ისინი ხშირად ცხოვრობდნენ მარტო, სხვა ადამიანებისთვის უცხო, გაუგებარი ცხოვრებით....

შუამავალი იბრაჰიმი (ალეიჰისსალამ), რომელმაც ერთი ღმერთის რწმენის დროშა აღმართა, ჩაგდებულ იქნა კერპთაყვანისმცემლებს შორის, რომლებიც მას ცეცხლს უმზადებდნენ. შუამავალი იუსუფი (ალეიჰისსალამ) სრულ მარტოობაში აღმოჩნდა თავისი ძმების გვერდით, შემდეგ კი თავისი სამშობლოს





საზღვრებს გარეთ. დასწამეს რა ცილი, ის ჩააგდეს ზინდანში (ციხეში), სადაც ცხოვრების გარკვეული პერიოდი გაატარა!.... უხეში, თავაწყვეტილი ტომის წინაშე ისრაელის შვილებმა, მიატოვეს რა შუამავალი მუსა (ალეიჰისსალამ) სრულიად მარტო, უთხრეს მას: *„ო, მუსა! წადი საომრად შენს ღმერთთან ერთად! იომე, გაიმარჯვე, მერე კი ჩვენც გამოგყვებით!“*

მორჩილი და თავმდაბალი შუამავალი ზაქარია (ალეიჰისსალამ) შუაზე გადახერხა ისრაელის გამძვინვარებულმა ხალხმა ბანიმ, მისი შვილი იახია (ალეიჰისსალამ) კი დიდი სისასტიკით იქნა მოკლული, მოკვდა რა შეჰიდის სიკვდილით. შუამავალი ისა (მოსე) (ალეიჰისსალამ) დასაჯეს ავაზაკებთან ერთად.... ჩვენი მასწავლებელი, მოძღვარი, სამყაროს სიამაყე ალლაჰის შუამავალი (სალალლაჰუ ალეიჰი ვა სალლიამ) ქვებით ჩაქოლეს ტაიფაში... ჩამონათვალის გაგრძელება კიდევ დიდხანს შეიძლება.

ყველა ამ ადამიანმა გამოიჩინა უდიდესი მოთმინება, რომელიც ღმერთმა უბოძა, და ამგვარად უმაღლეს ხარისხს მიაღწია. ზოგჯერ ღმერთს, რომ დაეცვა თავისი ერთგული სუფთა მონები, თავისი მფარველობის ქვეშ აჰყავდა ისინი....

ასხაბი ქეჰფი,რომლებიც იმყოფებოდნენ იმ საბედისწერო თემში, იქნენ დაძინებულნი ღმერთის მფარველობის ქვეშ და ამგვარად გადაურჩნენ ტირანთა ბოროტებას. რამეთუ ჯობს გეძინოს, ვიდრე იმყოფებოდე შეზღუდული, არაშორსმჭვრეტელი ადამიანების სა-

ზოგადოებაში.

ამიტომ ასხაბი კეჰფი გააღვიძეს მხოლოდ მაშინ, როცა მოვიდა წმინდა (სამართლიანი) თემი. მევლანა ჯელალედდინ რუმი, ადარებს რა არიფებს ბულბულებს, ამბობს, რომ შეუძლებელია, მათ დაამყარონ მეგობრული ურთიერთობა ავი სულის მქონე ადამიანებთან:

*„ბულბულების ოცნებაა – მინდორ-ველები, ყვავილნარები, ხოჭოების საარსებო გარემო კი – ტალახი და სიბინძურეა“.*

არსებობს ერთგვარი მიზიდულობის ძალა, რომელიც სხვადასხვა სახის ქმნილებებს თავისი სპეციფიკური საარსებო გარემოსკენ იზიდავს. ბულბულებს აღაფრთოვანებს მინდორ-ველები, ბალახი, წყაროების ჩუხჩუხის მელოდია. ნეხვის ხოჭოს კი სიამოვნებას ტალახი და სიბინძურე ანიჭებს – ანუ უზნეობა, ცოდვა და შეხლა-შემოხლა..... ვარდის მშვენიერი კოკორი მიმართავს რა ხოჭოს, ამ მდგომარეობას ასე გამოხატავს: *„ო, ნეხვის ხოჭოვ! შენ გარბიხარ ბაღიდან, სადაც ვარდი ხარობს. მაგრამ ეს შენი სიძულვილი აყვავებული ვარდების მიმართ კიდევ ერთხელ ადასტურებს ყვავილნარის სრულყოფილებას!“*

ეს განმასხვავებელი თავისებურებანი – არის შედეგი კეთილსა და ბოროტს შორის დამყარებული ღვთაებრივი წონასწორობისა.

ალლაჰის წმინდა მონები მონათესავე სულის არსე-





ბების ურთიერთმიზიდულობას სამყაროში არსებული მარადიული სიყვარულის გამოხატულებად თვლიან და გულმოდგინედ ცდილობენ უზრუნველყონ, რომ ბუნებრივად კეთილშობილი წარმოშობის მქონე ადამიანმა, რომელიც შემდგომ ზნეობის დაბალ საფეხურზე დაეშვა, მიაღწიოს ჭეშმარიტ, ადამიანის ღირს დონეს.

წარმატების სიხარული ამ სამყაროში, რომელიც სავსეა ვნებით, ტანჯვა-წამებით, სევდითა და ცრემლით, შეიძლება შეიგრძნო მხოლოდ სრულყოფილი,განათლებული, უბიწო სალიხების გვერდით, რომლებიც მარადიულობის კარიბჭისკენ მიმავალ გზაზე დაგაყენებენ! მხოლოდ მარადიული არსებობისთვის განკუთვნილი სულის შესაძლებლობების განვითარებით შეიძლება გავათავისუფლოთ ის სხეულში არსებობის ტანჯვისგან, რომელიც წარმავალ სამყაროს ეკუთვნის. ამიტომ უნდა დავიცვათ ჩვენი სული უზრუნველ ადამიანთა საზოგადოებისგან. ამ ჭეშმარიტების გამოთქმა მევლანა ჯელალედდინ რუმიმ შემდეგნაირად ინება:

*„ჩიტები მხოლოდ თავისი მსგავსი ჩიტების გვერდით ფრენენ. ისეთი ფრინველების გვერდით ყოფნა, რომლებიც მათს სახეობას არ მიეკუთვნებიან, მათთვის სიკვდილის ტოლფასია!“*

*„როგორ გაძლებს ვირების და ხარების გვერდით ისეთი დახვეწილი ცხოველი, როგორიც ჯეირანია მაშინ, როცა მხოლოდ მონათესავე სულები იზიდავენ ერთმანეთს!“*





ყველა სახის სოლიდარობა ხორციელდება საერთო ინტერესების, შეხედულებების საერთო სისტემის, საერთო იდეოლოგიის ფარგლებში. დაპირისპირებულ სამყაროში მცხოვრები ადამიანები, ერთად ყოფნაც რომ უხდებოდეთ, სასიკვდილო ტანჯვაზე უარეს ტანჯვას განიცდიან!

წმინდა ყურანში მათქვამია:

**„კეთილნი კეთილთათვის, ავნი – ავებისთვის** (ცუდნი – ცუდებისთვის)**.“** (სურა ნური, აიათი 26)

იმამი გაზალი, ამ ჭეშმარიტების გამოსახატავად, ხაზს უსვამს, რომ კარგი ან, პირიქით, ცუდი ადამიანების გვერდით ყოფნა გავლენას ახდენს ადამიანზე და აღნიშნავს იმ ფაქტს, რომ არა მხოლოდ სნეულებანი და სნეულების გამომწვევი მიკრობები, არამედ ზნეობრიობა და ხასიათის თვისებებიც გადაეცემა ადამიანიდან ადამიანს, როგორც ინფექციური დაავადება. ჰადისში ნათქვამია: *„ორი მეგობარი – კარგი და ცუდი ჰგავს ორ ადამიანს, რომელთაგან ერთი ყიდის კეთილსურნელებს, მეორე კი უბერავს სამჭედლო საბერველს. კეთილსურნელების მეპატრონე ან თვითონ მოგცემს კეთილსურნელების შეყნოსვის საშუალებას ან შენ შეძლებ, შეიძინო ისინი მისგან. რაც შეეხება კაცს, რომელიც სამჭედლო საბერველს უბერავს, ის ან ტანსაცმელს დაგიწვავს ან მის უსიამოვნო სუნს შეიგრძნობ!“* (ბუხარი „ბუიუ“, 38) ( მუსლიმი „ბირრი“, 146)

ეს ჭეშმარიტება ხალხმა გამოხატა სხარტი





გამოთქმით, აფორიზმით, რომელიც ასე ჟღერს: „ხარი რომ ხართან დააბა, ან ფერს იცვლის ან ზნესო!“ („ვისთანაც იმეგობრებ, იმას დაემსგავსები“ „ვისთანაც იმეგობრებ, მისი წყალი გადაგესხმება“), რამეთუ ძლიერი ენერგეტიკის მქონე ადამიანები ამ ენერგიას გარშემო მყოფებსაც გადასცემენ.

**ო, ღმერთო! ისე მოაწყვე, რომ ამ ამაოებით სავსე სამყაროში ვიმყოფებოდეთ შენი მონების გვერდით, რომლებიც შენი ბრძნული და დაფარული აზრების ცოდნას ფლობენ! მოგვიხმე შენთან ჩვენ – შენი უსუსური მონები მათთან ერთად განკითხვის დღეს!**

**ამინ!**





## ჩვენ დავკარგეთ საერთო დედა

*დედის უფლებას გაუფრთხილდი! სათუთად დაიცავი ის! რადგან დედებს მშობიარობის ტანჯვა რომ არ გადაეტანათ, შვლეები ამქვეყნიურ გზას ვერ იპოვიდნენ...*

**მევლანა ჯალალედინ რუმი**

## ჩვენ დავკარგეთ საერთო დედა

იყავ ყურადღებიანი დედის უფლებების დაცვის საკითხში! ხელის გულზე ატარე ის! ვინაიდან დედები რომ არ განიცდიდნენ მშობიარობის ტკივილებს, შვილები ამ ქვეყნად მოსასვლელ გზას ვერ იპოვიდნენ,

ყველა ცოცხალი არსების მახასიათებელი ისაა, რომ ისინი ამ ქვეყნად უსუსურები მოდიან. ამიტომ მათ ჭირდებათ თანაზიარობა, მოფერება, სინაზე იმისთვის, რომ მომძლავრებულებმა თავიანთი გზა იპოვონ. ეს ეხება როგორც ხის ყლორტს,ასევე ადამიანს და საერთოდ ამ ქვეყნად ყოველ ცოცხალ არსებას. ეს სინაზე, ზრუნვა და თანაზიარობა დედის გულიდან მოდის. დედობა ადამიანებში იმდენად კეთილშობილურია, რომ არც შეედრება დედობას სხვა ცოცხალ არსებებში. ვინაიდან თავის ფიზიკურ არსებობას ადამიანი დედას უნდა უმადლოდეს და ასევე პირველად მისგან იღებს პირველ სულიერ საკვებს. სწორედ დედა შობს ადამიანს იმ უნარით, რომ იყოს ღმერთთან ყველაზე ახლო არსება სამყაროში. ყოველი ადამიანი, დაწყებული შუამავლებიდან და უზენაესი ალლაჰის ყველაზე უსუსური მონით დამთავრებული, მატერიალურ და სულიერ ასპექტშიც საკვებს დედისგან იღებს. დედები – არიან არსებები, რომლებმაც ღმერ-





თის წყალობიდან ყველაზე მეტი წილი მიიღეს. მაგრამ თვითონ დედობა ჰგავს სათვალეს, რომელსაც ნომერი არ აქვს. თვით სკორპიონის დედაც, რომელსაც შვილი ზურგით დაჰყავს, მერე სადმე ტოვებს ან საერთოდ კარგავს, მაინც დედაა. თუნდაც ნაკლით დაბადებულ შვილზე მზრუნველი დედა, რომელიც მას არ აკლებს სითბოს და მოფერებას, ვიდრე ცოცხალია, მუდამ დედა იქნება. დედების ბედნიერების სამყარო იწყება იმ მომენტში, როდესაც ისინი ხდებიან სათნო დედები. ცნობილი ხადისი ამბობს: *„სამოთხე დედების ფეხქვეშაა.“* ეს ყველაზე დიდი მტკიცებაა დედების გამონაკლისი მდგომარეობისა მუსულმანებში. სამყაროს სიამაყემ შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ), არიფებმა და მუსულმანების თემმა აჩვენეს მშობლების, განსაკუთრებით დედების პატივისცემის მაგალითები. შუამავალი მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალამ) როდესაც დედას ხალიმათ უს სადიას (რადიიალლაჰუ ანჰუ) სტუმრობდა, მანტიას იხდიდა, აფენდა და დედას ზედ სვამდა. მის დანახვაზე აუცილებლად ფეხზე დგებოდა და ასე ავლენდა მის მიმართ პატივისცემას. იმამ აზამი (რადიიალლაჰუ ანჰუ), იმყოფებოდა რა ბაღდადის ზინდანში და იტანდა ტკივიკებს წკეპლების დარტყმისგან, ასე ამბობდა: „ო, ღმერთო, ოღონდ ჩემ ძვირფას დედას ნუ გააგონებ ჩემ მდგომარეობას. მოკვდება. მე მის ტანჯვას ვერ გავუძლებ.“ ასე გვაძლევს ის შვილის მიმართ დედის სიყვარულის კონკრეტულ მაგალითს.

ერთ-ერთმა უდიდესმა სულიერმა მურშიდმა მუჰამმედ ბაჰაუდდინ შაჰი ნაკშიბანდმა დარიგება მოგვცა, რომელიც ანდერძის ტოლფასია და რომელიც ღვთიურ ჭეშმარიტებას შეიცავს. მან ინება ეთქვა: „ჩემი ნახვის მსურველებმა ჯერ დედაჩემის საფლავი მოინახულონ." სწორედ ასე იქცევიან დღეს მისი ნახვის მსურველები.

აბდურრაჰმან ჯამი ამბობდა: „როგორ შეიძლება დედა არ მიყვარდეს? მან ხომ გარკვეული დროით თავისი სხეულით, დიდიხნის განმავლობაში თავის მკლავებში და სიკვდილამდე თავისი გულმოწყალებით და სინაზით მატარა. უარესი არაფერი ვიცი იმაზე, რაც მის მიმართ უპატივცემულობაა.

აშკარა ჭეშმარიტება იმაში მდგომარეობს, რომ სათნო დედები დიდი პატივისცემისა და ღრმა სიყვარულის ღირსები არიან. მხოლოდ დედის გულს, მოთმინების და სათნოების ამ ძვირფას ქვას შეუძლია თავის მოფერებასა და სითბოში დაადნოს მამათა დაღლილობა და შვილთა ჭირვეულობა. დედა – ეს არის ღმერთის ძალის მეოხებით გამოვლენილი წყალობა.

ბედნიერების ატმოსფერო სახლში იწყება დედის ღიმილით. მისი თბილი მზერა ფანტავს ბავშვების ყველა დარდს. არსებობს კი განა მსოფლიოში რამე უფრო ფაქიზი, ღრმა, მგრძნობიარე, ვიდრე დედის გულია, რომელიც ბავშვებს გადასცემს ცხოვრებისა და ბედნიერების მელოდიებს. არსებობს კი საზომი დედის გულის სიყვარულისა და სინაზისა? შეიძლება კი





ვალის გასტუმრება მშობლებისა, რომლებიც ლუკმას იკლებდნენ და ცდილობდნენ, ჩვენთვის საუკეთესო მოეცათ, ჩვენთვის საუკეთესო ტანსაცმელი ჩაეცვათ, რომლებსაც ღამე არ ეძინათ, როცა ავად ვიყავით.

ჩვენ დავკარგეთ საერთო დედა, დედა, რომელმაც მიაღწია მოწყალების, თანაზიარობის, სიკეთის, ზნეობის, გულუხვობის, სულიერი აღქმის მწვერვალს. დედა, რომელიც, მიუხედავად იმისა რომ დაიბადა მდიდარ ოჯახში, მოკრძალებულობისა და მორჩილების სიმაღლეზე ავიდა. დედა, რომელიც მიუხედავად იმისა, რომ ქმრის მიმართ თავის მოვალეობას ასრულებდა, შვილების მიმართ ყურადღებას იჩენდა და ცდილობდა გაემყარებინა და სრულყოფილი გაეხადა თავის შვილებში წმინდა ყურანის ცოდნა.

დედა – თავგანწირვის და თვითუარყოფის სიმბოლოა. დედა, რომელმაც მთელი წმინდა ყურანი ზეპირად იცოდა. დედა, რომელმაც, მიუხედავად თავისი დისციპლინირებულობისა და წესრიგიანობისა, მშვიდად და მოთმინებით ეკიდებოდა გარშემო მყოფთა შეცდომებს.

დედა, რომელიც თავისი სინაზით, სითბოთი და გულმოწყალებით, თავისი ლოცვებით, პრაქტიკული ქმედებებით ისწრაფვოდა მოეცვა ყველა ცოცხალი არსება.

მისი გაფრთხილებებიც და მისი ქებაც აწონილი და ზომიერი იყო. ყველაზე ახლო ადამიანებსაც სიმართლეს ეუბნებოდა. მასზე არავინ ბრაზდებოდა,

რადგან მის გულახდილობაში ყველა დარწმუნებული იყო. მას მოწონდა კეთილშობილება, სიმამაცე. მან არ იცოდა, რა იყო წყენა. მისთვის სიწყნარის და სიმშვიდის წყარო იყო მარტოხელებისა და ობლებისთვის სიხარულის მინიჭება.

ის იყო დედა, რომელსაც არ უყვარდა სიძუნწე, დედა, რომელსაც უნდოდა ყველასთვის ეჩუქებინა თავისი სულის სასახლის სითბო. მასთან საუბარი განიჭებდათ სულიერ სიმშვიდეს და სიხარულს. ბავშვებთან საუბრისას ის მათ დონეზე დადიოდა. მშვენიერ, მათთვის გასაგებ ენაზე უხსნიდა რასულულლაჰის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) ხადისებს. ის იყო ისლამის სულიერი ესთეტიკის განსახიერება, ეს იყო მისი ანარეკლი ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვა სალლამ) და ევლიას წმინდა ადამიანების მიმართ სიყვარულისა. როცა ის მათზე ყვებოდა ლეგენდებს, მისი მშვენიერი, ჭკვიანიდა მზრუნველი სახის გამომეტყველება, მისი სიცოცხლით სავსე ღიმილი, მისი ცოცხალი, სიყვარულით სავსე ინტერესე გარშემო მყოფთა მიმართ, ჭეშმარიტი მუმინებისთვის დამახასიათებელი უსაზღვრო მოთმიენება, ზრდილობა მაჯლისებზე ყველასთვის მაგალითი იყო. მას 7 წლის ბავშვთანაც შეეძლო საერთო ენის გამონახვა და ხნიერებთანაც. მისი ადამიანებთან ურთიერთობის დიაპაზონი იყო 7-დან 70 წლამდე.

მისი ცხოვრება და მასთან საუბარი ჰგავდა იშვიათი, ულამაზესი და ნაზი ყვავილებისგან გაკეთებულ

თაიგულს, რომელსაც ვარდის სურნელი ასდიოდა. მასში შეიძლებოდა ყველაზე მშვენიერი და არომატული ყვავილების პოვნა. როცა სიკვდილსა და საიქიოზე ვიწყებდი ლაპარაკს, ის მეუბნებოდა: „ნუ მაშინებ! ჩემი ღმერთი მოწყალეა და მწყალობელი!“ შესაძლოა ასეთი მდგომარეობა მას მევლანას სიყვარულისგან გადაეცა. მას ძალიან უყვარდა „მასნავის“ იგავები და მოთხრობები. ის იყო ერთ-ერთი პირველთაგანი, ვინც გამიღვიძა მევლანას და ავლიიაულლაჰ წმინდა ადამიანების მიმართ სიყვარული და სულიერი ლტოლვა.

ის იყო ერთ-ერთი მკითხველი ჩემი წიგნისა“ „მასნავი“ ბაღიდან. წაიკითხა რა „სარკეში არეკლილი ილუზიის“ მოთხრობები,ღრმად ჩაფიქრდა. მერე მძიმედ ამოიოხრა და თქვა: „როგორი სიმართლეა!“ რამდენიმე ხნის შემდეგ ამ მოთხრობების წაკითხვა ისევ მთხოვა. ამ ქვეყნიდან მისი წასვლა ჩვენთბის იყო ახალი, კონკრეტული მაგალითი,რაც ადასტურებდა ჭეშმარიტებას მოთხრობიდან „სარკეში არეკლილი ილუზია“.

ადამიანი, მოყოლებული ადამის (ალეიჰისსალამ) დროიდან და საუკუნეების მანძილზე მუდამ იქნება ამ მოჩვენებითი სამყაროს ილუზიებში. პოეტმა ზიია ფაშამ მშვენივრად თქვა დედამიწაზე ცხოვრების შესახებ. აი, რა თქვა მან:

*არავითარი ბედნიერება არ არის*

*წარმავალი ცხოვრების ოქროსა და ვერცხლში,*

*რაც მარადიული არაა.*

*რადგან, მარადიულობაში გადასვლის დროს*

*ადამიანი ყველაფერს ტოვებს.*

*ის თავის მოგზაურობას იწყებს მარტო*

*და ხელცარიელი.*



უკანასკნელად მას დავემშვიდობე როცა სიკვდილის სარეცელსე იწვა თეთრებში შემოსილი. სუდარაში უმანკო ბავშვს ჰგავდა. მთლად გაცისკროვნებული იყო, თითქოს ყურანის სულიერებით იყო გაჟღენთილი, ყურანისა, რომელსაც მთელი ცხოვრება გულითაც თან ატარებდა. მას უყვარდა თეთრი ფერი მაგრამ ახლა თეთრი ფერი თითქოს იყო საიქიოსთან შეხვედრის ღიმილი! თეთრად შემოსილი ის თითქოს ეუბნებოდა მიწიერ ცხოვრებაში დარჩენილებს: „სიმშვიდე და მშვიდობა თქვენ!“

ეს იყო დედაჩემი, რომელიც 1997 წლის 4 მარტს ერანქოიეში (თურქეთი) სახრაი-ჯადიდის სასაფლაოზე ყოვლადმოწყალე ღმერთთან გავუშვით. ჩემი დედა!

ის იყო ყველა მუმინის დედა, ის მათ ყველა სიხარულსა და მწუხარებას იზიარებდა!

**ო, ღმერთო! ისევე როგორც ის მამაჩემთან ერთად ბავშვობიდანვე მზრდიდა და გამაცნო რა შენი თავი, მომცა გეზი, რომ შენ გზას გავყოლოდი, შემეყვარებინა შენი მეგობრები, ასევე შენც მოიღე მოწყალება**





**მამაჩემისთვის, ვინაიდან ხანგრძლოივად გემსახურა მართალი საქმეებით და ცხოვრება მიუძღვნა შენს ჭეშმარიტ გზას, დედისთვის კი, რომელიც მოგაბარეთ, მოიღე მოწყალება შეუნდე!**

**ხოლო ამ მოთხრობის წამკითხველ ჩვენ მოძმეებს, რომელთა გულები ღვთიური შუქით ანათებს და რომლებმაც ალლაჰის ცოდნის ოკეანიდან თავისი წილი აიღეს, აქციე შენ მონებად, რომლებიც გახდებიან ღირსნი შენი წყალობისა და დიდსულოვნებისა!**

**ო, ღმერთო ჩემო! შენ ყველაზე მოწყალე ხარ მოწყალეთა შორის!**

**ამინ!**

ყველა მუსულმანს, ვინც მას იცნობდა ან ახლა შეიტყო მის შესახებ ჩემი უძლური, უსუსური სტრიქონებიდან, უმორჩილესად გთხოვთ წაიკითხოთ ფათიჰა სურა მისი პატივცემული სულის საცხონებლად.







# სარჩევი







